# გლობალიზაცია და ბიზნესი
# GLOBALIZATION AND BUSINESS

## სამეცნიერო-პრაქტიკული ჟურნალი

ეკონომიკისა და ბიზნესის აქტუალური პრობლემები
გლობალიზაციის თანამედროვე პირობებში
თეორია და პრაქტიკა

ევროპის უნივერსიტეტი
EUROPEAN UNIVERSITY

## Scientific-Practical Journal

Actual Problems of Economy and
Business in Modern Globalization
Theory and Practice

თბილისი 2016
Tbilisi 2016

## ევროპის სასწავლო უნივერსიტეტის ბიზნესისა და ტექნოლოგიების ფაკულტეტის და გლობალიზაციის ეკონომიკური და სოციალური პრობლემების კვლევის ინსტიტუტის რეფერირებადი და რეცენზირებადი საერთაშორისო სამეცნიერო-პრაქტიკული ჟურნალი

ჟურნალში გამოქვეყნებული სტატიის სიზუსტეზე პასუხისმგებელია ავტორი. ამასთან, მისი პოზიცია შეიძლება არ ემთხვეოდეს ჟურნალის სარედაქციო კოლეგიის მოსაზრებებს.



---

## REFEREED AND PEER-REVIEWED INTERNATIONAL SCIENTIFIC-PRACTICAL JOURNAL OF THE FACULTY OF BUSINESS AND TECHNOLOGY AND OF THE INSTITUTE OF RESEARCH OF ECONOMIC AND SOCIAL PROBLEMS OF GLOBALIZATION OF EUROPEAN TEACHING UNIVERSITY

The each author is responsible for the accuracy of the article in journal. His position may not coincide with the opinions of editorial board.



ISSN 2449-2396

## ორგანიზაციულ-ადმინისტრაციული საბჭო:



## სარედაქციო კოლეგია:



## სარედაქციო კოლეგიის უცხოელი წევრები:



## Organizational-administrative board:



## Editorial Board:



## Foreign part of Editorial board members:

# სარჩევი

# CONTENT

## იაკობ (იაშა) მესხიას ხსოვნას
## In Commemoration of Iakob (Iasha) Meskhia



## გლობალიზაცია, ევროკავშირი და საქართველო
## Globalization, The European Union and Georgia



## თეორია და მეთოდოლოგია
## Theory and Methodology



## სოციალურ-ეკონომიკური სფერო და სისტემური პრობლემები
## Socio-Economic Sphere and The Systemic Problems

## მაკროეკონომიკა და ფინანსური ბაზრები

## Macroeconomics and Financial Markets

## ბიზნესი და ტექნოლოგიები

## Business and Technology



## კრიტიკა და რეცენზიები

## Criticism and Reviews

# გამორჩეულ ქართველ მეცნიერსა და პედაგოგს, ჩვენს კოლეგასა და მეგობარს 70 წელი შეუსრულდებოდა



იაშა მესხია

## იაკობ (იაშა) მესხიას ხსოვნისადმი

გასული 2016 წლის დეკემბერში პროფესორ იაკობ (იაშა) მესხიას 70 წელი შუსრულდებოდა...

ქართულმა ეკონომიკურმა მეცნიერებამ განიცადა დიდი დანაკარგი. მძიმე ავადმყოფობის შემდეგ 69 წლის ასაკში გარდაიცვალა იაშა (იაკობ) მესხია – ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის კათედრის ხელმძღვანელი, სახელმწიფო პრემიის ლაურეატი მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტი, ჩვენი ჟურნალის რედკოლეგიის წევრი.

ქართულ საზოგადოებას, ქვეყნის განვითარების უაღრესად საპასუხიმგებლო ეტაპზე, გამოაკლდა დიდი მამულიშვილი, ნოვატორი მეცნიერი, მაღალი კომპეტენციის მოღვაწე, თვალსაჩინო პედაგოგი, სიკეთით, ადამიანებზე ზრუნვით გამორჩეული მეგობარი, ეროვნული ტრადიციების ერთგული და დიდი ქომაგი.

ბატონი იაშას ცხოვრება რთული და წინააღმდეგობრივი იყო. იგი მეცნიერების წიაღში აღიზარდა და გაიარა მეცნიერული საქმიანობის თითქმის ყველა საფეხური – იყო წარჩინებული სტუდენტი, გამორჩეული ასპირანტი, დოქტორანტი. იაშა მესხიამ საქმიანობა დაიწყო უმცროსი მეცნიერმუშაკის თანამდებობაზე და წლების მანძილზე ნაბიჯ-ნაბიჯ განვლო გზა, ყველა საფეხური, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტამდე. დაბეჯითებით შეიძლება ითქვას, რომ არა მხოლოდ ეკონომიკურმა მეცნიერებამ, არამედ მთლიანად საქართველოს სამეცნიერო საზოგადოებამ დაკარგა უნიჭიერესი მეცნიერ-მკვლევარი, რომელიც ხშირად დროს უსწრებდა ხოლმე, კარგად იცნობდა ეკონომიკური მეცნიერების თანამედროვე მიღწევებს, პრობლემებს, ხედავდა მათი გადაწყვეტის გზებს, ფორმებს, მიმართულებებს.

ბატონი იაშას მეცნიერად ჩამოყალიბებაში დიდი როლი შეასრულა ივანე ჯავახიშვილის სახელობის უნივერსიტეტმა, მსოფლიოში აღიარებულმა სსრკ ნეცნიერებათა აკადემიის ცენტრალურმა ეკონომიკურ-მათემატიკურმა ინსტიტუტმა, მ. ლომონოსოვის სახელობის მოსკოვის სახელმწიფო უნივერსიტეტმა. სწორედ დასახელებულ სამეცნიერო დაწესებულებებში დაამთავრა ასპირანტურა და დოქტორანტურა, დაიცვა საკანდიდატო და სადოქტორო დისერტაციები მან. ბატონი იაშას მეცნიერად ფორმირებაში დიდი ღვაწლი აქვთ მსოფლიოში აღიარებულ მეცნიერებს, მის მასწავლებლებსა და შემოქმედებით მეგობრებს: ნობელის პრემიის ლაურეატ ლეონიდ კანტოროვიჩს, აკადემიკოსებს – აბელ აგანბეგიანს, ნიკოლოზ ფედორენკოს, სტანისლავ შატალინსა და სხვებს.

ბატონმა იაშამ სამეცნიერო მოღვაწეობა დაიწყო საქართველოს საგეგმო კომიტეტთან არსებულ ინსტიტუტში უმცროს მეცნიერ მუშაკად და წლების მანძილზე იყო ამავე ინსტიტუტის ლაბორატორიის ხელმძღვანელი, განყოფილების გამგე და დირექტორი.

ბატონი იაშა 1985 წელს დაინიშნა სსრკ სტატისტიკის სახელმწიფო კომიტეტის აღრიცხვის ინსტიტუტის საქართველოს ფილიალის დირექტორად. სხვადა-

სხვა დროს მუშაობდა ეკონომიკისა და ფინანსთა სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტის, ფინანსთა და სტატისტიკის სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტის ხელმძღვანელად. აღნიშნულ თანამდებობებზე წარმატებულმა საქმიანობამ განაპირობა ბატონი იაშას აქტიური ჩართვა დამოუკიდებელი საქართველოს ეკონომიკის ტრანსფორმაციის პრობლემების დაუშავებასა და გადაწყვეტაში. მისი მეცნიერული შრომების დიდი ნაწილი სწორედ აღნიშნულ თემატიკას ეძღვნება. ამ პერიოდში მკაფიოდ და მასშტაბურად გამოვლინდა ბატონი იაშას უნიკალური ორგანიზატორული თვისებები, სამეცნიერო პოტენციალის მობილიზებისა და პრობლემების ფართო ხედვა, მეცნიერულ ლოგიკაზე დაფუძნებული მიდგომების მასშტაბები, რთულ საზოგადოებრივ პროცესებში ღრმად წვდომის უნარი. ეს შეუმჩნეველი არ დარჩენილა — საზოგადოებამ იგი ფართო ერუდიციის, ნოვატორული მიდგომებით გამორჩეულ მეცნიერ-მკვლევარად აღიარა. იგი გახდა საქართველოს სახელმწიფო პრემიის ლაურეატი მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში (2004) და ორჯერაა დაჯილდოებული ღირსების ორდენით (2001 და 2014).

ბატონ იაშას გამოქვეყნებული აქვს 400-მდე სამეცნიერო ნაშრომი ქართულ და უცხოურ ენებზე. მათ შორის 35 მონოგრაფია და სახელმძღვანელო. მას მონაწილეობა აქვს მიღებული 40-ზე მეტ ადგილობრივ საერთაშორისი სამეცნიერო კონფერენციაში, მათ შორის ესპანეთში, თურქეთში, პოლონეთში, გერმანიაში და ა.შ.

სხვადასხვა წლებში იაშა მესხია იყო საქართველოში გამომავალი თითქმის ყველა სამეცნიერო და ორი უცხოური ჟურნალის სარედაქციო კოლეგიების წევრი. მისი მთავარი რედაქტორობით გამოიცემოდა ჟურნალები: „გადასახადები„ და „ფინანსური კონტროლი“.

ბატონი იაშა სტუდენტი ახალგაზრდობის აღზრდის პროცესში ახალგაზრდობიდან ჩაერთო. იგი ლექციებს კითხულობდა ქვეყნის სხვადასხვა სასწავლებელში. იყო კადრების კვალიფიკაციის ამაღლებისა და გადამზადების ეკონომიკური ინსტიტუტის რექტორი, თბილისის საფინანსო-ეკონომიკური აკადემიის რექტორი, ქუთაისის წერეთლის სახელობის უნივერსიტეყტის კათედრის გამგე. უკანასკნელ წლებში ხელმძღვანელობდა ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის საერთაშორისო ბიზნესის კათედრას. პედაგოგიურ სამუშაოზე გამოავლინა ლექტორის, აღმზრდელის საუკეთესო თვისებები: ღრმა ცოდნა, გამჭრიახობა, კომუნიკაციის უნარი, დამაჯერებლობა და სხვ. მისი ხელმძღვანელობით დაცულია 30-მდე საკანდიდატო და სადოქტორო დისერტაცია. ბატონი იაშა სტუდენტ ახალგაზრდობაში მაღალი ავტორიტეტით სარგებლობდა.

ბატონი იაშა მაღალი ნიჭის, ღრმა ცოდნის, კრეატიული აქროვნების წყალობით მუდამ ავლენდა დროის გამოწვევებით განპირობებულ სიტუაციებში ადეკვატური მოქმედების უნარს. იგი თავისი ცხოვრების წესით ყოველთვის დროის მოთხოვნების დონეზე იყო. ეს კარგად გამოჩნდა უაღრესად რთულ სიტუაციაში სახელმწიფოს მართვის ერთ-ერთ ცენტრალურ რგოლში — კონტროლის პალატის ხელმძღვანელად მუშაობისას. აქ გამოვლინდა მისი პრინციპულობა, საქვეყნო საქმისადმი ერთგულება, ეროვნულ-სახელმწიფოებრივი ინტერესების დაცვის სულისკვეთება, განსაკუთრებით, ეკონომიკური უსაფრთხოების ყოველმხრივ დაცვის უნარი. მუშაობის საკუთარი სტილით მან დაადასტურა, რომ დიდი ერუდიციის მოღვაწედ ჩამოყალიბდა.

მაღალი ნიჭი, შრომისმოყვარეობა, პრინციპულობა, თავმდაბლობა, პასუხისმგებლობა საქმიანობის ყველა ეტაპზე და სიტუაციაში, ადამიანებზე ზრუნვის მომადლებული უნარი, ეროვნული ტრადიციებისადმი ერთგულება ერთ მთლიანობაში ქმნიდა მის პიროვნულ მომხიბვლელობას, რაც ბატონ იაშას საზოგადოებაში უქმნიდა ლიდერი პიროვნების სტატუსს. იაშა მესხია ნდობის კაცი იყო.

ბატონმა იაშამ განვლო ღვთისა და განგების მიერ მისთვის გამოყოფილი ცხოვრების გზა ღირსეულად, როგორც ჭეშმარიტმა მეცნიერმა, აქტიურმა მოქალაქემ, ერთგულმა მეგობარმა და უბრალოდ კაცად კაცმა.

გვჯერა, რომ იაშა მესხიასნაირ პიროვნებას ქვეყანა არ დაივიწყებს.

**ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი, ეკონონიკისა და ბიზნესის ფაკულტეტი, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემია.**

**ევროპის უნივერსიტეტი, ბიზნესისა და ტექნოლოგიების ფაკულტეტი, გლობალიზაციის ეკონომიკური და სოციალური პრობლემების კვლევის ინსტიტუტი.**

# კოლეგებისა და მეგობრების მოგონებები*

**ღირსეული მამულიშვილი, ნოვატორი მეცნიერი, გამოჩენილი მოღვაწე**

ბატონი იაშას ცხოვრებისა და სამეცნიერო მოღვაწეობის განვლილი გზა ადასტურებს, რომ, როგორც პიროვნება, მეცნიერი და საზოგადო მოღვაწე იგი ერთ მთლიანობაში წარმოადგენდა ღირსეული მამულიშვილის თანამედროვე ტიპს, რომელსაც საზოგადოება ყოველთვის ენდობოდა. იგი ნდობის კაცი იყო და ასეთად დარჩა.

ამიტომ გვჯერა, რომ იაშასნაირ მამულიშვილებს სამშობლო არ დაივიწყებს.

**ნოდარ ჭითანავა,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**შეუვსებელი დანაკლისი**

ყველაზე დიდი სამეცნიერო აღიარება მას მოუტანა მისმა ნაშრომებმა ეკონომიკური და სოციალური პროგნოზირების საკითხებზე...

განსაკუთრებული იყო მისი დამოკიდებულება სტუდენტებისადმი. ის ყოველთვის ცდილობდა სტუდენტურ პრობლემებში კარგად გარკვევას, მისთვის მნიშვნელოვანი იყო მათ გვერდით დგომა, რასაც სტუდენტები სიყვარულით უფასებდნენ!

**ვლადიმერ (ლადო) პაპავა,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*
*აკადემიკოსი*

**იაკობ (იაშა) მესხიას ფენომენი**

ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტში მოგვიწია ერთობლივი საქმიანობა (ბოლო ოთხი წელი). აქაც, სამეცნიერო და ადმინისტრაციული საქმიანობის დროს მისი შენიშვნები და რეკომენდაციები ძალზედ ეფექტიანი იყო ჩემთვის.

ჩემს მომავალ ცხოვრებაში და საქმიანობაში ბატონი იაშა ძალზედ დამაკლდება როგორც მეგობარი, მასწავლებელი და მრჩეველი.

**თეიმურაზ ბერიძე,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

* კოლეგები და მეგობრები ბატონ იაშა მესხიაზე წიგნიდან: იაშა (იაკობ) მესხია. ტკივილითა და პატივისცემით გაჟღენთილი მოგონებები. „ივერიონი", თბილისი, 2016.

**შესანიშნავი მეცნიერი და პედაგოგი**

ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი იაშა მესხია ერთ-ერთი პირველი ლექტორი იყო, რომელმაც ჩემზე დიდი შთაბეჭდილება დატოვა...

იგი მრავალმხრივი მეცნიერი იყო. ის მაღალ დონეზე იკვლევდა როგორც გამოყენებითი, ისე თეორიული ხასიათის, განსაკუთრებით, მაკროეკონომიმური პროგნოზირების, ფინანსების, აღრიცხვისა და აუდიტის, ეკონომიკური უსაფრთხოების პრობლემებს...

**რამაზ აბესაძე,**
*ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის პაატა გუგუშვილის სახელობის ეკონომიკის ინსტიტუტის დირექტორი, ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**არ მეგონა სიკვდილიც თუ დაამარცხებდა!**

განსაკუთრებით ნაყოფიერი იყო პროფ. იაკობ მესხიას მოღვაწეობა თსუ ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტზე...

იგი ჩვენს ფაკულტეტზე მოვიდა როგორც ეკონომიკური მეცნიერების ერთ-ერთი აღიარებული ლიდერი, მეცნიერების ორგანიზატორი, გამოცდილი სახელმწიფო მოღვაწე და განვლილი ათი წლის მანძილზე მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის სასწავლო და სამეცნიერო საქმიანობის განვითარებაში...

**ელგუჯა მექვაბიშვილი**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**იაშა ამქვეყნიდან დაუმარცხებელი წავიდა!**

იაშა მესხია თავისი ნიჭიერებით, ცოდნით, ერუდიციით, ადამიანური ხიბლით და თანადგომის უნარით უზარმაზარი ავტორიტეტი იყო არა მარტო ეკონომისტებისთვის, არამედ ყველასთვის, ვინც კი მას იცნობდა და ჰქონდა პროფესიული თუ ადამიანური ურთიერთობა. დრო რაც უფრო დაგვაშორებს იაშა მესხიას, მით უფრო სრულად გამოჩნდება ის სიცარიელე, რაც მისი წასვლის შემდეგ დარჩა ქართულ ეკონომიკურ მეცნიერებაში და მისი მეგობრების გულებში.

**იოსებ არჩვაძე,**
*პროფესორი*

**„სალამი პატივცემულო"!**

ეს სიტყვები ახლაც ექოსავით ყურში ჩამესმის და დარწმუნებული ვარ, სიცოცხლის ბოლომდე გამყვება! ურთიერთობა არც შემდგომ გამიწყვეტია, რაც საჯარო სამსახურში (მაშინდელ კონტროლის პალატაში) საკვანძო თანამდებობაზე დაინიშნა. ყველაზე მატად ის მიხაროდა, რომ იაშა მესხია იმავე იაშა მესხიად დარჩა – უშუ-

ალო, თბილი, ყურადღებიანი. არ მახსოვს სატელეფონო ზარისთვის არ ეპასუხოს ან თავად არ გადმოერეკოს. ასე მხოლოდ დიდი ადამიანები იქცევიან. ბატონი იაშა მართლაცდა დიდი ადამიანი იყო!

**ზაურ ნაჭყებია,**
*ჟურნალისტი*

**საძმო-სამეგობრომ დიდი ადამიანი დაკარგა**

ბატონი იაშა იშვიათი სილამაზითა და ბუნებრიობით ათავსებდა ერთმანეთთან დაუღალავი მუშაობის უნიკალურ თვისებას ჩვეულებრივი ადამიანური სითბოს, კეთილმოსურნე ხუმრობის, ყურადღების, თანადგომის უჩვეულო უნართან.

ბატონი იაშა იყო გამორჩეული მეცნიერი, პედაგოგი, აქტიური მოქალაქე, საქართველოზე უზომოდ შეყვარებული და მისი განვითარებისთვის მებრძოლი, მეცნიერების შესანიშნავი ორგანიზატორი, ურთულეს სიტუაციებში დინჯად, პრინციპულად, მაგრამ კეთილგანწყობით მოქმედი პიროვნება. ბატონი იაშა მესხია იყო სოციალურ-ეკონომიკური პროგნოზირების პიონერი საქართველოში.

**გივი ბედიანაშვილი**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ყოველთვის მიხაროდა შენთან საუბარი. დღეს, დღეს კი ძალიან მიჭირს!**

იაშასთან ჩემი მეგობრობა ხუთ ათწლეულს ითვლის. სტუდენტობისას დავახლოვდით. მე პირველ კურსზე ვიყავი, ის კი ბოლო კურსზე სწავლობდა. ჯერ კიდევ მაშინ იგი ყველას ამახსოვრებდა თავს თავისი პირდაპირობით, სხარტი აზროვნებით, ნიჭიერებით და შემოქმედებითი აქტივობით. მახსოვს საინტერესო შეხვედრები, დისკუსიები, მსჯელობა ეკონომიკის თუ ცხოვრებისეული ყოფის სხვადასხვა საკითხზე.

**ვალერი შარიქაძე,**
*ეკონომიკის დოქტორი*

**იაშას უდროოდ წასვლამ მოუშუშებელი ტკივილი დაგვიტოვა!**

ბატონი იაშა მესხია ანალიტიკური აზროვნების მქონე პიროვნება, მეცნიერების ფასდაუდებელი ორგანიზატორი, სტუდენტთა და ახალგაზრდა სამეცნიერო ინტელიგენციის მასწავლებელი, სახელმწიფო მოღვაწე, საქმის ერთგული და დაუღალავი შემოქმედი იყო.

იგი იყო მოქნილი, დიპლომატი, ასევე პრინციპული, სამართლიანი, პირდაპირი და შეუვალი პიროვნება. ჰქონდა ადამიანების გამოცნობის იშვიათი უნარი. პირადი ავტორიტეტითა და ხიბლით, უსაზღვროდ დიდი იუმორით, ახერხებდა სამეცნიერო თუ საზოგადოებრივ სტრუქტურებში წარმატებული ადამიანების შეკრებასა და მათთან ერთად მნიშვნელოვანი საქმეების კეთებას.

**ზურაბ კეკელიძე**
*ეკონომიკის დოქტორი*

**„ფასს დაადებს ბოლოს ქვეყანა, ვისაც რა დაგვითესია“ (ვაჟა)**

მავანი იტყვის, იაკობ მესხია ქართული ეკონომიკური მეცნიერების დიდი დანაკარგიაო, მე კი მგონია და ალბათ, არ ვცდები, იგი ასევე საქართველოს მთელი სამეცნიერო საზოგადოების და სრულიად საქართველოს აუნაზღაურებელი დანაკლისია. რა დიდებულად ბრძანებს ღმერთკაცი კონფუცი – „მეცნიერთა მელანს ღმერთი ისე აფასებს, როგორც წამებულთა სისხლს“.

დაბოლოს, ჩემო იაშა, შენ მარად აქაც ხარ და იქაც, საითაც ბოლოს უსასრულო გზას დაადექი!

**რევაზ გოგოხია**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**მან ბევრის გაკეთება მოასწრო...**

იაკობ მესხიას მოსკოვის მ. ლომონოსოვის სახელობის უნივერსიტეტში შევხვდი... იგი ამაყობდა იმით (სრულიად სამართლიანად), რომ ნობელის პრემიის ლაურეატის ლეონიდ კანტოროვიჩის სკოლის მიმდევარი და წარმომადგენელი იყო.

გულდაწყვეტილი ვწერ ყოველივე ზემოთქმულს, ვინაიდან უკვე წარსულში ვიხსენიებთ იაშა მესხიას. მისი ნაფიქრალი და ნაშრომი, წიგნების სახით დიდხანს გამოადგება სამეცნიერო პედაგოგიურ სივრცეს...

**ვახტანგ სართანია**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ადამიანობის საზომი კაცი**

იაკობ (იაშა) მესხია ასეთ შესადარ ადამიანს წარმოადგენდა. ის იყო ჩვენს შორის ადამიანობის საზომი. ნასწავლი და წიგნიერი, ამბიციური და თავმდაბალი, მრავალი კარიერული წარმატების მქონე და ყველასათვის ხელმისაწვდომი, თავისი პრობლემებით არავის აწუხებდა და მაგრამ სხვისას ყოველთვის მოიკითხავდა. რა თქმა უნდა, ჰქონდა სისუსტეებიც, რომელსაც არ მალავდა, ძალიან იყო გახარებული მოსკოვიდან ვაჟიშვილის სტუმრობით, ძალიან უყვარდა მეუღლე ლია.

**მიხეილ ჯიბუტი**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

### ჩემო იაშა, ძვირფასო მეგობარო!

მე მქონდა ბედნიერება ვყოფილიყავი შენი თანაკლასელი, უფრო მეტიც, თანამერხელი. იმ დროიდან ყალიბდებოდა ჩვენი ურთიერთობა. შენ იყავი პედაგოგებისთვის საყვარელი მოწაფე, თანაკლასელებისთვის შესანიშნავი მეგობარი, ყველაფერში განუმეორებელი და მკაფიო ინდივიდუალობით გამორჩეული.

შენს მაგალითზე შეიძლება დავასკვნათ, რომ თურმე სავსებით შესაძლებელი ყოფილა პერიფერიულ სკოლაშიც მაღალი ხარისხის განათლების მიღება, რომელმაც შემდგომში გზა გაგიკაფა დიდი მეცნიერების მწვერვალების დასაპყრობად...

**შახი ლატარია,**
*წალენჯიხა*

### იაშა პიროვნული თვისებებით დროს ბევრად უსწრებდა!

იაშა მესხია უდიდესი ადამიანი იყო, თავისი პიროვნული თვისებებით ბევრად უსწრებდა დროს. ვფიქრობ, რომ იგი მომავლის, მაღალგანვითარებული საზოგადოების ღირსეულ წევრად უნდა მოიაზრებოდეს. სამშობლოს, ახლობლების, მეგობრების, ადამიანების სიყვარულში დაიწვა და დაიფერფლა. ძნელია იმის ჩამოთვლა, თუ რამდენი კეთილშობილური საქმე უკეთებია. უღალატო, ვაჟკაცური ბუნების მატარებელი კაცი იყო. მას ვერც კი წარმოედგინა ადამიანებისადმი სიმუხთლე. იაშა მესხია საქართველოს ისტორიაში ღირსეულ ადგილს დაიმკვიდრებს.

**დავით კურტანიძე,**
*ნიუ იორკი, 09 სექტემბერი, 2016 წ.*

### უპასუხოდ დარჩენილი ზარი!

იაშას დიდი მიზნები და ჩანაფიქრი ჰქონდა საქართველოში ეკონომიკური მეცნიერების განვითარებისთვის. მან ეს სრულად და ლაკონურად ჩამოაყალიბა ეკონომიკური აკადემიის პრეზიდენტის საარჩევნო სხდომაზე, სადაც ჩვენ ერთხმად ავირჩიეთ აკადემიის პრეზიდენტად. მის კოლეგებს გვჯეროდა, რომ იგი ამას ზედმიწევნით პუნქტუალურად შეასრულებდა.

**დემურ ჩომახიძე.**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

### ამქვეყნად კაცობით მოსიარულე

ბატონი იაშა მადლიერებით ცხოვრობდა! მადლობდა უფალს და მადლიერი იყო ყველასი – იცოდა, რომ უმადურობამ ღვთის ანგელოზი ეშმაკად აქცია და მადლმოსილებით მიჰყვებოდა ღვთისაგან მისთვის ბოძებულ სავალ გზას – გზას, რომელმაც უამრავ ადამიანს გადაჰყარა... გადაჰყარა დამნახავ-დაუნახავს, კეთილსა თუ ბოროტს, თავმდაბალსა თუ ე.წ. დანინგ-კრუგერის ეფექტით შეპყრობილთ, კაცსა თუ ლაჩარს. მაგრამ ყოველთვის ამაყად, კაცურად, მხარზე ჩანთამოგდებული და პირში მბოლავი სიგარეტით, ლაღი გულით მიუყვებოდა წუთისოფლის ბილიკებს!

**ნიკოლოზ ბაკაშვილი**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

### მსუბუქი იყო შენთვის ქართული მიწა!

ბატონი იაკობ (იაშა) მესხია იყო კარგი მენეჯერ-ორგანიზატორი, რომელმაც საქართველოს უახლეს ისტორიაში დიდი წვლილი შეიტანა, როგორც ახალგაზრდა მეცნიერ-ეკონომისტთა თანამედროვე პლეადის ჩამოყალიბებაში, ისე მეცნიერ-ეკონომისტთა „ძველი გვარდიის" წარმომადგენელთა დასაქმებასა და ფიზიკურად გადარჩენაში. დიახ, იგი გახლდათ ერთგვარი დამაკავშირებელი „ხიდი" ძველი და ახალი თაობის ეკონომისტებისა – მაგალითი იმისა, თუ როგორი უნდა იყოს სამშობლოს მოსიყვარულე ერისკაცი!

**ნარიმან ტერაშვილი,**
*ეკონომიკის აკადემიური დოქტორი, შემოსავლების სამსახურის აუდიტის დეპარტამენტის მთავარი ექსპერტ-აუდიტორი*

### გამორჩეული მეცნიერი და საზოგადო მოღვაწე

არიან ქართველი მეცნიერები, რომლებიც თავიანთი პროდუქტიულობით და კვლევისადმი აკადემიური დამოკიდებულებით გამოირჩევიან არა მარტო ჩვენს ქვეყანაში, არამედ მის ფარგლებს გარეთაც. ასეთ ადამიანთა რიცხვს მიეკუთვნებოდა ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტი, პროფესორი იაშა მესხია.

**რევაზ კაკულია,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

### გამორჩეულად კაცური კაცი

იაკობ (იაშა) მესხია იმ გამორჩეულ მეცნიერ-ეკონომისტთა რიცხვს მიეკუთვნება, რომელთაც დიდი და სასახელო საქმე უკეთებიათ თავიანთი ქვეყნისთვის და ყოველთვის იქ და იმ დროს მდგარან, სადაც და როდესაც ეს მის სამშობლოს დასჭირვებია...ღირსეულად დაფასდა მისი ღვაწლი ქართული მეცნიერების განვითარებაში.

იგი დამსახურებულად იყო საქართველოს სახელმწიფო პრემიის ლაურეატი მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში, ღირსების ორდენის კავალერი...

**კარლო ღურწკაია,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**მოკრძალებაც მქონდა და პატივისცემაც!**

სამწუხაროა, რომ პროფესორ იაშა მესხიაზე წარსულში გვიწევს საუბარი. იგი ქართველი სწავლული ეკონომისტების თვალსაჩინო წარმომადგენელია, რომელსაც საქართველოში ეკონომიკური მეცნიერების განვითარებაში უდიდესი ღვაწლი მიუძღვის. ახალგაზრდობის დამკვალიანებელი და ქომაგი, ინდივიდუალურად გამორჩეული პიროვნება, თავისი ქვეყნის პატრიოტი და პროფესიონალი მკვლევარი – ასეთად დარჩება იგი ჩვენს მეხსიერებაში.

**ნუგზარ თოდუა**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ღირსეული მეგობარი და კოლეგა, რომელსაც ქვეყანა არასოდეს დაივიწყებს!**

ბატონი იაშა ჩემი უფროსი მეგობარი იყო. ის დაუზარელი და მეგობრებზე თავგადადებული ადამიანი გახლდათ. იგი ყოველთვის დაკავებული იყო, მაგრამ ყოველთვის ეცალა მეგობრებისთვის. უნდა ვაღიაროთ, რომ ცხოვრების წესით ყოველთვის დროის მოთხოვნების დონეზე იდგა.

იაშა მესხია ნამდვილად ღირსეული მეგობარი იყო და მისი დავიწყება შეუძლებელია!

**სოლომონ პავლიაშვილი**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**დიდი მეცნიერი, პედაგოგი და მოქალაქე**

იაშა სტუდენტობის წლებშივე გამორჩეული იყო როგორც უაღესად ზრდილი და სწავლას დაწაფებული ახალგაზრდა. ამაში მას ხელს უწყობდა ბუნებისგან ნაბოძები ხალასი ნიჭი და საოცარი შრომისმოყვარეობა, რომელიც მას შერჩა თავისი სახელოვანი ცხოვრების ბოლომდე. იგი სტუდენტობის წლებში იყო არა მარტო სანიმუშო ყოფაქცევისა და სწავლაში წარჩინებული სტუდენტი, არამედ სტუდენტთა სამეცნიერო წრეების მუშაობაში აქტიური მონაწილე...

**ნუგზარ პაიჭაძე,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ძმა და მეგობარი**

საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტად ერთხმად იაშა მესხია ავირჩიეთ. მისი ხელმძღვანელობით ჯეროვან დონეზე ჩატარდა საიუბილეო სამეცნიერო-პრაქტიკული კონფერენცია თბილისში და გასვლითი სხდომა ქ. ბათუმში. იაშა მესხიას გარდაცვალება აუნაზღაურებელი დანაკლისია ქართული ეკონომიკური მეცნიერებისთვის, მშობლიური უნივერსიტეტის, მისი ოჯახისა და სამეგობროსთვის.

**გიორგი შუბლაძე,**
*პროფესორი*

**ჩემო იაკობ!**

შენ დიდი მეცნიერი და საზოგადო მოღვაწე, ბუმბერაზი ადამიანი ბრძანდებოდი. ამავდროულად, ყველაზე უბრალო და თავმდაბალი ჩანდი გარშემომყოფთა შორის; ეს გამორჩეულობა, ეტყობა, გენეტიკურად გარგუნა გამჩენმა. მაგრამ, ისიც უნდა ითქვას, რომ ეს ამავდროულად შენი შეგნებულად გათავისებულ-შეძენილი თვისება, შენი ცხოვრება-ქცევის კრედო იყო.

შენ ძალიან ბევრი გააკეთე, ბატონო იაკობ, ქვეყნისთვის, საზოგადოებისთვის; კიდევ ბევრის გაკეთება შეგეძლო, რომ დაგცლოდა.

**რევაზ ბასარია,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**დაუვიწყარო მეგობარო, ძვირფასო იაშა**

შენ, ჩემო იაშა, სრულიად გამორჩეული იყავი მეცნიერთა, პროფესორ-მასწავლებელთა შორისაც... შენი, როგორც ძვირფასი მეგობრის, გამორჩეული პიროვნების, ცნობილი მეცნიერისა და მეცნიერების ორგანიზატორის, ენერგიული სახელმწიფო მოღვაწის სახელი ესოდენ ძვირფასი და დაუვიწყარია ყველა მეგობრისა და ახლობლისთვის, საზოგადოების ფართო წრისთვის.

**გურამ ყუფუნია,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**იგი ჩაქრა, როგორც სანთელი**

იაშა ძალიან კეთილი, მეოცნებე, ფაქიზი სულის ადამიანი, სხვისი ტკივილის გამზიარებელი, რომელსაც სიტყვით არ გამოხატავდა, მაგრამ მთელი არსებით იცოდა გვერდში დგომა. ნამდვილი მეგობრობაც იცოდა – უღალატო ადამიანი იყო. ჩვენ, ქართველები ვამაყობდით, როცა სხვა ეროვნების ასპირანტები მას ახასიათებდნენ, როგორც ერთ-ერთ ნიჭიერ და პერსპექტიულ ახალგაზრდას...

**ლაურა კვარაცხელია**

**შემოქმედის ცეცხლი**

დიდ კონსტანტინე გამსახურდიას დავესესხები და ვიტყვი: იაკობ (იაშა) მესხია პატარა მდინარის – ჭანიწყლის პირას დაბადებული კაცი იყო, რომელიც მიისწრაფოდა, არ ჩამორჩენოდა დიდ მდინარეთა ახლოს დაბადებულებს. მას კარგად ესმოდა, რომ ეს მხოლოდ ნიჭითა და რუდუნებით, საქმის უანგარო სიყვარულითა და სამსახურით შეიძლება!

ვინც იაშა მესხიას საფლავთან გაივლის, მათგან ბევრს თვალწინ დაუდგება გამოჩენილი მეცნიერი, მოღვაწე, გამორჩეული ადამიანური თვისებებით დაჯილდოებული პიროვნება. ეს ხომ დიდი განძია ადამიანისთვის, ამაზე მეტი რა იქნება!

მან აანთო შემოქმედის ცეცხლი, რომელიც არ ჩაქრება!!

**გიორგი მალაშხია,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**იაშა ამ ქვეყნიდან დაუმარცხებელი წავიდა!**

იაშა მესხია თავისი ნიჭიერებით, ცოდნით, ერუდიციით, ადამიანური ხიბლითა და თანადგომის უნარით უზარმაზარი ავტორიტეტი იყო არა მარტო ეკონომისტებისთვის, არამედ ყველასთვის, ვინც კი მას იცნობდა და ჰქონდა პროფესიული თუ ადამიანური ურთიერთობა. დრო რაც უფრო დაგვაშორებს იაშა მესხიას, მით უფრო სრულად გამოჩნდება ის სიცარიელე, რაც მისი წასვლის შემდეგ დარჩა ქართულ ეკონომიკურ მეცნიერებაში და მისი მეგობრების გულებში.

**იოსებ არჩვაძე,**
*პროფესორი*

**იაშა მესხია: აწ უკვე დიდების პანთეონის ბინადარი**

ზეგარდამო მინიჭებული კაცთადმი ძალი თითქმის შვიდი ათეული წელი ზიდა. ყველა ღირსება და სისუსტე, რაც ადამის მოდგმის ხვედრია მზისქვეშეთში, აღმართ-აღმართ ატარა. ისე, როგორც გამორჩეულს, მტერიც ბევრი ჰყავდა, შური თან სდევდა ფეხდაფეხ, უწიწკნიდა ძარღვებს. მეტწილ, მუხლჩაუხრელი გარჯის ფასად, ოლიმპოს სტუმრობდა და თაყვანისცემას უხვად იმკიდა...

ჩვენ გვქონდა ბედნიერება და გვერდში გვედგა დიდი ადამიანი, მეცნიერი, მეგობარი, აწ უკვე დიდების პანთეონის სამუდამო ბინადარი!

**იური პაპასქუა,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ჭეშმარიტი მეცნიერი, პედაგოგი და მეგობარი**

მას ადამიანის უპირველეს ღირსებად ყოველთვის მიაჩნდა კეთილშობილება, მიმტევებლობა და გულისხმიერება, ყველგან და ყველაფერში ამაღლებულს, მშვენიერსა და ლამაზს ეძებდა.

წავიდა ვალმოხდილი და პირნათელი ქვეყნისა და ხალხის წინაშე, ათასობით აღზრდილისა და ცხოვრების გზაზე საიმედოდ მიმავალი ახალგაზრდობის წინაშე, წავიდა კეთილი საქმეებით ხელდამშვენებული ყველასგან პატივცემული, მოკრძალების გრძნობით გამთბარი და გაპატიოსნებული.

**გედევან ხელაია,**
*პროფესორი*

**ქვეყნის წინაშე ვალმოხდილი**

ბატონი იაშა პიროვნული ხიბლითაც იყო დაჯილდოებული. მას გამოარჩევდა ის უბრალოება და სისადავე, ასე რომ ამკობთ წარმატებულ და ამაგდარ ადამიანებს. არაჩვეულებრივი მოსაუბრე მუდამ მზად იყო ამომწურავი პასუხი გაეცა მისთვის დასმულ შეკითხვებზე, დოქტორანტებისთვის მიეცა ღირებული რჩევა, რომელიც ერთნაირად საგულისხმო იყო მოცემულ მომენტში თუ მომავალ საქმიანობაში.

**გიორგი ღავთაძე**
*აკაკი წერეთლის სახელმწიფო უნივერსიტეტის რექტორი*

**არიან ადამიანები, რომლებიც სამარადჟამოდ აღიბეჭდებიან ჩვენს მეხსიერებაში**

ბატონი იაშა ყველას შემხიდებელი და ჭირვარამგამზიარებელი იყო. თუმცა, მეჩვენება, რომ ქუთაისლების დიდი ქომაგი და განსაკუთრებული მხარდამჭერი იყო ყველა კეთილ და მამულიშვილურ საქმეში... მაღალი ინტელექტუალური პოტენციალის მქონე ორგანიზატორს კონტროლის პალატის (სახელმწიფო აუდიტის) ხელმძღვანელ თანამდებობაზეც ურთულეს პერიოდში უწევდა მუშაობა. დიდი ზეწოლის მიუხედავად, მავანთა შეკვეთები არ შეუსრულებია, კაცად, ადამიანად, პროფესიონალად დარჩა.

**ნიკო ჩიხლაძე,**
*პროფესორი*

**უნიჭიერესი კაცი**

ბატონი იაშა უნიჭიერესი კაცი იყო. ძნელია მასზე წარსულ დროში საუბარი. ძალიან ძნელია. მე იგი რამდენიმე ათეული წლის წინ გავიცანი და ასე მგონია, მას სულ ვიცნობდი. გარშემო მუდმივად სითბოს ასხივებდა. მაღალი

ერუდიციით იყო დაჯილდოებული. ამასთან, დაუღალავი და ენერგიული გახლდათ...

**გონერ ურიდია,**
*პროფესორი*

**იაშა მესხია სიყვარულისთვის და მეგობრობისთვის დაბადებული ადამიანი იყო**

სამწუხაროდ, იაშა მესხია მაშინ დაგვემშვიდობა, როცა თავის მოღვაწეობის ზენიტში იყო. მისი სახით ქვეყანამ დაკარგა უდიდესი სტრატეგიული აზროვნების ეკონომისტი, ახალგაზრდობამ – უბადლო ლექტორი და აღმზრდელი, მეგობრებმა – უღალატო ადამიანი, ოჯახმა – კარგი მამა და მეუღლე.

**არონ სოხაძე**

**დიდ მეცნიერებასთან წილნაყარი!**

ბატონი იაშა დიდ მეცნიერებასთან წილნაყარი, ქართული ტრადიციული სუფრის დიდი პატივისმცემელიც იყო. სიამოვნებდა ახლობელ ადამიანებთან ერთად საკუთარ ოჯახში ზეიმის მოწყობა. ის ყოველთვის ცდილობდა, მისულიყო სუფრის ყველა წევრთან და ფეხზე დგომით მოფერებოდა თავის მეგობრებსა და ნათესავებს.

მას უფლისაგან მონიჭებული ჰქონდა ადამიანური თანადგომისა და დახმარების განსაკუთრებული ნიჭი ლხინში თუ გაჭირვების ჟამს, რაც მე არაერთხელ განმიცდია.

**დავით ჯალაღონია,**
*სოხუმის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის დეკანი, პროფესორი*

**ჩემი მეგობარი იაშა მესხია**

გულსატკენია, რომ სრულიად ახალგაზრდულ ასაკში გამოაკლდა ბატონი იაშა თავის ოჯახს, მეუღლეს, თავის მეგობრებსა და ნათესავებს...

ბუნებრივია, მისი ხსოვნა და მასთან გატარებული წლები ყოველთვის ამოტივტივდება ჩემს მეხსიერებაში ტკბილ მოგონებად და გამახსენებს იმ ურთიერთობებს, რომელიც მაკავშირებდა ამ დიდებულ და ჭეშმარიტ ქართველთან.

**რევაზ ხარებავა,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ბატონი იაშა გულისხმიერი, კეთილშობილი და სამართლიანი ადამიანი იყო!**

საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტი...

მისი რეგალიების სრულად ჩამოთვლა გამიჭირდება კიდეც. მიუხედავად დიდი დამსახურებებისა და არაერთი წოდებისა, თუ მაღალი თანამდებობისა, მისგან ვერ იგრძნობდით ქედმაღლობას ან ამ რეგალიებით თავმოწონებას – პირიქით, ურთიერთობისას იგი უშუალობით, აკადემიურობითა და კორექტულობით გამოირჩეოდა და ამით იმის მაგალითსაც კი აძლევდა ახალგაზრდა თაობას, თუ როგორი ურთიერთობის სტილია უფრო მართებული და მისაღები.

**თამარ გოდერძიშვილი**

**დიდი კაცი დავკარგეთ!**

ბატონი იაშა ჩემთვის და მისი დიდი საახლობლო წრისთვის დიდი ადამიანი, უსაყვარლესი პიროვნება, ერთგული მეგობარი, უბრალოდ, ლამაზი სულის კაცი იყო.

იგი მთელი ცხოვრება ეფერებოდა ყველას, სიკეთეს და სიყვარულს აფრქვევდა, იმედად ედგა გაჭირვებულებს.

და განა მარტო მე, დარწმუნებული ვარ, ყველაზე ასე უშურველად გასცემდით სიკეთეს და სიყვარულს, ბატონო იაშა.

**ლამარა ქოქიაური,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

**ჩვენი იაკობი!**

მრავალმხრივ საინტერესო გახლდათ ბატონი იაშას სახელმწიფოებრივი და სამეცნიერო-პედაგოგიური მოღვაწეობა. ფაქტობრივად, სწორედ მის სახელს უკავშირდება ქვეყანაში სტატისტიკისა და ფინანსების სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტის ჩამოყალიბება. აღნიშნულ ინსტიტუტში შექმნილი სამეცნიერო ნაშრომები მრავალი ეკონომისტის სამაგიდო წიგნად იქცა.

**დავით კბილაძე,**
*ეკონომიკის აკადემიური დოქტორი*

**კვალი ნათელი**

არიან ადამიანები რომლებიც თავიანთი შეგნებული ცხოვრების განმავლობაში მათი საქმიანობიდან გამომდინარე, ნათელ კვალს ტოვებენ, რომლებსაც მათი გარდაცვალების შემდეგ საზოგადოება დიდხანს არ ივიწყებს. სამწუხაროდ, დღეს ასეთ პიროვნებაზე გვიხდება უკვე წარსულში საუბარი, რამეთუ სულ ცოტა ხნის წინ იგი ჩვენთან ერთად იყო და როგორც ყოველთვის, აქტიურად საუბრობდა მომავლის გეგმებზე. იგი, როგორც დიდი მეცნიერების ღირსეული მოწაფე, მთელი თავისი

სიცოცხლის მანძილზე უანგაროდ ემსახურა მეცნიერებას და სტუდენტ ახალგაზრდობის აღზრდას.

**თეიმურაზ ბაბუნაშვილი,**
*პროფესორი, საქართველოს ბიზნესის მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტი, ქ. თბილისის საპატიო მოქალაქე*

### ის იყო ნამდვილი „სიკვდილთან მებრძოლი იაკობი"!

ბატონი იაშა უდაოდ ავტორიტეტული მეცნიერ-ეკონომისტი გახლდათ, რომელშიც საოცრად ჰარმონიულად იყო შერწყმული როგორც შემოქმედებითი აზროვნების, ისე ზეპირი და წერითი ფორმით გადმოცემის უნარი, რაც გარკვეულ იშვიათობას წარმოადგენს. თავის აზრს იგი ყოველთვის თამამად, არგუმენტირებულად და მაღალპროფესიულად გამოხატავდა ყველგან, სადაც კი უწევდა მოღვაწეობა – ეს იყო მისთვის ყველაზე საინტერესო, სამეცნიერო-პედაგოგიური სფერო თუ საჯარო სამსახური.

**ანზორ აბრალავა,**
*ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი*

### მე მას არ ვიცნობდი...

ბატონი იაშა ყველა საღად მოაზროვნე და უნარიანი, მზარდი ახალგაზრდა პიროვნების მხარდამჭერი იყო. აშკარად გამოხატავდა მხარდაჭერას ასეთი პიროვნებების მიმართ, ყველანაირად ხელს უწყობდა მათ წინსვლაში. მის მიერ რეკომენდირებული პიროვნებები ახლაც წარმატებით საქმიანობენ საქართველოს სახელმწიფო აუდიტის სამსახურში.

**მურად ნარსია,**
*ეკონომიკის დოქტორი*

### ამაგდარი მეცნიერი და მოქალაქე

ბატონი იაშას პიროვნება ღვთაებრივისა და ბუნებრივის შერწყმის დადასტურებაა, იმის საუკეთესო მაგალითია, თუ როგორ უნდა ემსახუროს ნამდვილი პატრიოტი და მოქალაქე მშობლიურ ქვეყანას.

მისი ადამიანური კეთილშობილება ტრადიციულისა და ზნეობრივისადმი ერთგულება იყო, როგორც მამულიშვილს, მოქალაქეს, მეცნიერსა და აღმზრდელს, უდიდეს ავტორიტეტს უქმნის ინტელექტუალურ წრეებსა და ფართო საზოგადოებაში. სიკეთის ქმედებისა და სხვათა ტკივილების შემსუბუქებისთვის დაუცხრომელი ზრუნვა მისი ადამიანური მოწოდება და უმაღლესი მიზანი იყო.

**ვლადიმერ ღლონტი,**
*ბათუმის შოთა რუსთაველის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის დეკანი, პროფესორი. საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის წევრი*

**ბადრი გეჩბაია,**
*ბათუმის შოთა რუსთაველის სახელმწიფო უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი. საქართველოს ბიზნესის მეცნიერებათა აკადემიის ნამდვილი წევრი*

### დიდი მეცნიერი და საზოგადო მოღვაწე

მე მქონდა შესაძლებლობა, ხანგრძლივი დროის განმავლობაში თვალ-ყური მედევნებინა დიდი მეცნიერისა და საზოგადო მოღვაწის, ბატონი იაშა მესხიას მოღვაწეობისთვის. უდიდესი გულისტკივილის განცდა მეუფლება, როცა წარმოვიდგენ, რომ ჩვენს გვერდით არ არის ადამიანი, რომელსაც ჯერ კიდევ ძალიან დიდი რამეების გაკეთება შეეძლო როგორც მეცნიერებაში, ისე საზოგადოებრივ საქმიანობაში.

**გურამ გუნავა**

---

ბატონ იაშას და მისი მეუღლის ქალბატონ ლიას ურთიერთობის განსაკუთრებული სილამაზისა და უზომო ურთიერთსიყვარულის შესახებ ყველა მეგობარმა ვიცოდით, მაგრამ რაც ქალბატონმა ლიამ გააკეთა თავისი უახლოესი ადამიანისთვის, ამაზე შეუძლებელია ისაუბრო აღელვების გარეშე. მან თითქმის შეუძლებელი შეძლო და ბატონ იაშას თავისი თავგანწირვით ბოლო ოთხი თვის სიცოცხლე აჩუქა, რათა მას ბოლომდე ეთქვა სათქმელი, თუ როგორ განსაკუთრებით უყვარს საკუთარი მეუღლე, როგორ ძვირფასია მისთვის ყოველი მისი მეგობარი და როგორ უფრთხილდება ყოველ მათგანს, როგორ გულთან მიაქვს ქვეყნის პრობლემები თუ მშობლიური უნივერსიტეტის ცხოვრება, ფაკულტეტის თუ მისი კათედრის ყოველდღიური საზრუნავი, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის მომავალი გეგმები.

# გლობალური გამოწვევები და საქართველოს რაციონალური არჩევანი

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.001

**ვლადიმერ პაპავა**

**ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის პროფესორი, აკადემიკოსი**

**საკვანძო სიტყვები:** ევროკავშირი, ევრაზიული ეკონომიკური კავშირი, განზომილების ბარიერი

2015 წელს ფუნქციონირება დაიწყო ახალმა რუსულ-ყაზახურმა რეგიონულმა პროექტმა, რომელსაც სახელად ევრაზიული ეკონომიკური კავშირი ჰქვია. კერძოდ, 2015 წლის 1 იანვრიდან ინტეგრაციული ეკონომიკური პროცესები ბელორუსს, ყაზახეთსა და რუსეთს შორის რეგულირდება ხელშეკრულებით ევრაზიული ეკონომიკური კავშირის შესახებ. 2015 წლის 2 იანვრიდან ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს მიუერთდა სომხეთი, ხოლო 21 მაისს – ყირგიზეთი. საყურადღებოა, რომ იდეა ასეთი კავშირის მიზანშეწონილობის შესახებ ჯერ კიდევ 1994 წელს ყაზახეთის პრეზიდენტმა ნურსულთან ნაზარბაევმა წამოაყენა [Alpysbaeva 2014, Gleason 2001, Gleason 2002].

მიუხედავად იმისა, რომ საქართველოს არჩევანი ევროპისაკენ (ასევე, ევრო-ატლანტიკური სტრუქტურებისაკენ) კარგა ხანია გაკეთებული აქვს [მაგალითად, რონდელი 2001], ბოლო პერიოდში კვალავ გააქტიურდა საქართველოს რუსეთთან დაახლოების თემაზე საუბარი, რასაც ხელი შეუწყო, ერთი მხრივ, ქართულ-რუსულ ურთიერთობებში შექმნილმა გაურკვევლმა მდგომარეობამ [რონდელი 2013, რონდელი 2013], ხოლო, მეორე მხრივ, ევრაზიული ეკონომიკური კავშირის შექმნამ და მისმა აშკარა გააქტიურებამ.

იმისათვის, რომ პასუხი გაეცეს შეკითხვას, ევრაზიულმა ეკონომიკურმა კავშირმა უნდა შეაცვლევინოს საქართველოს ევროპული არჩევანი თუ არა, აუცილებელია, განვიხილოთ თავად ამ კავშირის არსი. თანაც იმასაც უნდა გაესვას ხაზი, რომ ევროკავშირის შესახებ და მასში გაწევრიანების გზის შესახებ საკმაო რაოდენობის ლიტერატურა არსებობს, მაშინ, როცა ევრაზიული ეკონომიკური კავშირი ბევრად უფრო ახალი წარმონაქმნია და მის შესახებ ინტენსიური კვლევა პრაქტიკულად ამჟამად მიმდინარეობს.

## ევრაზიიზმის ეკონომიკური მოდელის შესახებ

მას შემდეგ, რაც 2011 წელს რუსეთის პრეზიდენტმა მიერ განაცხადა ევრაზიული კავშირის შექმნის შესახებ [მაგალითად, Bryanski 2011], პოლიტიკოსთა და ექსპერტთა ნაწილმა ეს აღიქვა, როგორც რუსეთში ევრაზიიზმის იდეოლოგიის საბოლოო გამარჯვება.

ჯერ კიდევ 1920-იანი წლებიდან ჩამოყალიბებული რუსული გეოპოლიტიკური სკოლის ერთ-ერთი ყველაზე ძლიერი – ევრაზიისტული დოქტრინის მიზანია გეოგრაფიულ ევრაზიაში რუსეთის განსაკუთრებული ისტორიული და კულტურული როლის დამკვიდრება [Lარუელლე 2008]. რუსეთში საზოგადოებრივი ინტერესი ამ თეორიაზე გაიზარდა და მისი არსებითი მოდერნიზაცია XX საუკუნის 90-ან წლებში განხორციელდა, როცა საბჭოთა კავშირის დანგრევის შემდეგ რუსეთმა მისთვის ხელსაყრელი ანტიდასავლური, იმპერიული, ინტეგრაციული დოქტრინის [Ismailov & Papava 2010; Papava 2013] ძებნა დაიწყო.

ევრაზიიზმის ეკონომიკური მოდელის თანახმად

[Dugin 2002] საბაზრო პრინციპი არ უნდა ემუქრებოდეს იდეოკრატიის, ანუ საზოგადოებრივ და პოლიტიკურ ცხოვრებაში იდეური საწყისის დომინირების საფუძვლებს. ევრაზიისტებისთვის ბაზარი და კერძო საკუთრება განეკუთვნება პრაგმატულად დასაშვებ და პრაგმატულად სასარგებლო სფეროს, რის საფუძველზეც ისინი აღიარებენ არა „საბაზრო ეკონომიკას", არამედ „ბაზრის მქონე საზოგადოებას". შესაბამისდ, ევრაზიისტული ეკონომიკის ამოცანაა ევრაზიის სახელმწიფოში მცხოვრები კონკრეტული ხალხების კულტურულ-ისტორიული გზის ამსახველი ყველა ეკონომიკური სისტემის შენარჩუნება და განვითარება. „საკუთრების პრინციპს" ევრაზიისტები ამჯობინებენ „ფლობის პრინციპს", როცა მესაკუთრემ უნდა იხელმძღვანელოს სოციალური პასუხისმგებლობით და ორიენტირება მოახდინოს საზოგადოებრივი კეთილდღეობის მიზნებზე, ანუ მესაკუთრე თავისი საკუთრების გამოყენებისათვის პასუხისმგებელი უნდა იყოს საზოგადოებისა და სახელმწიფოს წინაშე. ამასთან სახელმწიფომ ხელი უნდა შეუწყოს ეროვნულ მეწარმეობას, განახორციელოს პატერნალისტური პოლიტიკა, თანაც გამოიყენოს სატარიფო და არასატარიფო პროტექციონიზმის მექანიზმები.

ძნელი წარმოსადგენია, თუ პრაქტიკულად როგორ შეიძლება განხორციელდეს ევრაზიიზმის ეკონომიკური მოდელის იმპლემენტაცია ამა თუ იმ ქვეყანაში თანამედროვე გლობალიზაციის პროცესში მყოფ სამყაროში. საყურადღებოა, რომ ევრაზიიზმის იდეების შეუთავსებლობა თანამედროვეობასთან აღიარებულია რუსი ეკონომისტების მიერაც [მაგალითად, Grinberg 2013].

ევრაზიისტების აზრით, რუსეთის გარშემო ზემოგანხილულ პრინციპებზე დაფუძნებული ევრაზიული ეკონომიკური გაერთიანება უნდა აყალიბებდეს დამოუკიდებელ ეგრეთ წოდებულ „მეოთხე ზონას", რომელიც არა მხოლოდ არსით იქნება განსხვავებული დანარჩენი გიგანტური ეკონომიკური ზონებისგან — ამერიკული, ევროპული და წყნარი ოკეანის ზონებისგან, არამედ დაუპირისპირდება კიდეც მათ [Dugin 2002].

საყურადღებოა, რომ ევარაზიიზმის ეკონომიკური მოდელის ჩამოთვლილ თვისებებთან (ისეთებთან, როგორიცაა, მაგალითად, „ბაზრის მქონე საზოგადოება", სახელმწიფო საკუთრება, როგორც საზოგადოებრივი კეთილდღეობის მიზნის მიღწევის გარანტი) ყველაზე ახლოს ქვეყნის მმართველობის რეჟიმიდან გამომდინარე ბელორუსის ეკონომიკაა, მაშინ როცა, განსაკუთრებით, სომხეთსა და ყაზახეთში, ხოლო ყირგიზეთსა და რუსეთში კი პოსტსაბჭოთა ეპოქის საწყის ეტაპზე, უკვე ჩატარდა მეტ-ნაკლებად წარმატებული საბაზრო რეფორმები.

ევრაზიული ეკონომიკური კავშირის უმთავრესი ამოცანა თანამედროვე ეტაპზე, მასში შემავალი ქვეყნების სავაჭრო-ეკონომიკური ინტეგრაციის გაღრმავებაა, რაც თეორიულადაც კი არანაიარ კავშირში არ არის ევრაზიიზმის ეკონომიკურ მოდელთან. უფრო მეტიც, ეს დასკვნა არა მარტო ეკონომიკურ მოდელებს, არამედ უფრო ზოგადად — ევრაზიიმზსა და ევრაზიულ კავშირზეც ვრცელდება [Laruelle 2015].

## ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ფუძემდებლური მექანიზმი და სირთულეები

უმთავრესი ეკონომიკური მოტივი, რაც ხელს უწყობს ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ინტეგრაციულ პროცესს არის ნავთობისა და გაზიდან მიღებული შემოსავლების გადანაწილებითი მექანიზმის არსებობა. კერძოდ, ევრაზიული ეკონომიკური კავშირის შიგნით საექსპორტო ბაჟი (export duty) არ გადაიხდება, რის გამოც ამა თუ იმ რესურსის ფასი მსოფლიო ფასზე ამ ბაჟის ოდენობითაა შემცირებული, რის გამოც ხდება სამამულო მრეწველობის სუბსიდირება. საექსპორტო ბაჟი აიკრიფება მხოლოდ ევრაზიული ეკონომიკური კავშირის საზღვრის გადაკვეთისას, რის გამოც რუსეთის მიერ მისაღები შემოსავლების ნაწილი გადანაწილდება ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სხვა წევრების სასარგებლოდ. რადგანაც რუსეთის ძირითადი საექსპორტო პროდუქცია ნავთობი და გაზია, სწორედ მათგან მიღებული შემოსავლების გადანაწილება არის ინტეგრაციის უმთავრესი ეკონომიკური მოტივი.

მართალია, მოცემული სქემა, რასაც ევრაზიული ეკონომიკური კავშირი ეფუძვნება რუსეთისათვის ეკონომიკურად წამგებიანია, მაგრამ სწორედ ეს სქემა უზრუნველყოფს მოსკოვის იმპერიული ამბიციის — საბჭოთა კავშირის თანდათანობით რეანიმაციას მოდერნიზებული ფორმით. ევრაზიული ეკონომიკური კავშირისადმი მოსკოვის ამგვარი მიდგომა სულაც არ არის გასაკვირი, თუ კი გავითვალისწინებთ, რომ სწორედ ენერგეტიკული რესურსების გამოყენების საფუძველზე [Hill 2004] რუსეთს აღებული აქვს კურსი არა ეკონომიკური განვითარებისაკენ, არამედ გეოპოლიტიკისკენ [Appel & Gelman 2015].

საყურადღებოა, რომ დღეს ნედლეულზე, განსაკუთ-

რებით კი ენერგომატარებლებზე, მსოფლიო ფასებს მკაფიოდ გამოხატული კლების ტენდენცია აქვს, რის გამოც ხსენებული გადანაწილებითი მექანიზმის ქმედითუნარიონობა მცირდება.

ცნობილია, რომ ჯერ კიდევ რამდენიმე წლის წინ რუსეთი განიხილავდა თავისუფალი ვაჭრობის ზონის შესახებ ხელშეკრულებათა გაფორმების შესაძლებლობას ცალკეულ ქვეყნებთან (მაგალითად, ახალ ზელანდიასთან [მაგალითად, Ballingall 2010], ვიეტნამთან [მაგალითად, Special Comrades' Russia and Vietnam to Double Trade by 2015], ისრაელთან [მაგალითად, Keinon 2013], ინდოეთთან [მაგალითად, It's Time for Free Trade Pact with Russia, Says India 2013], აშშ-თან [მაგალითად, Russia Looks To Boost Bilateral Trade with US. 2013]) და რეგიონულ გაერთიანებებთან (მაგალითად, ASEAN-თან [Lisovolik 2010], EFTA-თან [მაგალითად, EFTA States Pursue Free Trade Negotiations with Russia, Belarus and Kazakhstan 2013], ევროკავშირთან [Maliszewska & Jarocinska 2010]). 2015 წლის 29 მაისს ასეთი ხელშეკრულება გაფორმდა ვიეტნამთან [მაგალითად, Vietnam Signs Free Trade Agreement With Russian-Led Economic Union. 2015], ხოლო დანარჩენ ქვეყნებთან თუ რეგიონულ გაერთიანებებთან უმთავრესად პოლიტიკურ მიზეზთა გამო შესაბამისი მოლაპარაკებები ან შეჩერებულია, ან არც კი დაწყებულა.

რუსი ეკონომისტების მიერ ჩატარებული პროგნოზული გათვლების (რომლებიც ჩატარდა ევრაზიული ეკონომიკური კავშირის შემქმნელი სამი წევრი ქვეყნისათვის – ბელორუსი, ყაზახეთი და რუსეთი) თანახმად, თავისუფალი ვაჭრობის ზონის ხელშეკრულების გაფორმების შემთხვევაში, როგორც მოკლევადიან ისე გრძელვადიან პერიოდებში, დადებითი ეკონომიკური ეფექტის მიმღები არის მთლიანად ევრაზიული ეკონომიკური კავშირი, რუსეთი და ყაზახეთი, ხოლო ბელორუსი კი იზარალებს იმ შემთხვევაში, თუ ხელშეკრულების მეორე მხარე იქნება ეკონომიკურად განვითარებული ქვეყანა [Knobel 2015]. დიდი ალბათობით ბელორუსის მსგავს მდგომარეობაში შეიძლება აღმოჩნდეს სომხეთიც და ყირგიზეთიც. იმის გთვალისწინებით, რომ ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ყველა წევრ ქვეყანას აქვს ვეტოს უფლება, ამიტომ თავისუფალი ვაჭრობის ზონის ხელშეკრულების გაფორმების შემთხვევაში, იმ მიზნით, რომ ბელორუსმა და მის მდგომარეობაში მყოფმა სხვა ქვეყანამაც არ გამოიყენოს ვეტოს უფლება აუცილებელია ევრაზიული ეკონომიკური კავშირის შიგნით შემუშავდეს ხსენებული დადებითი ეფექტის ბელორუსის (და სხვა მსგავსი ქვეყნების) სასარგებლოდ გადანაწილების მექანიზმი.

რუსეთის მიერ ყირიმის შემოერთებისა და უკრაინის აღმოსავლეთში შეიარაღებული კონფლიქტის გამო 2014 წლის გაზაფხულიდან აშშ-მა და შემდეგ სხვა ქვეყნებმაც რუსეთის წინააღმდეგ აამოქმედეს ეკონომიკური სანქციები [მაგალითად, Koenig 2015]. ამან კი ახალი გამოცდის წინაშე დააყენა ევრაზიული ეკონომიკური კავშირი, რადგანაც ეს სანქციები არ ვრცელდება ამ გაერთიანების სხვა წევრ-ქვეყნებზე.

2014 წლის აგვისტოდან მოსკოვმა რუსეთის წინააღმდეგ არსებული სანქციების საპირისპიროდ შემოიღო ეგრეთ წოდებული ანტისანქციები (anti-sanctions, countersanctions) [მაგალითად, McHugh 2015] – აკრძალა რუსეთში სასურსათო საქონლის იმპორტი აშშ-დან, ევროკავშირიდან, ავსტრალიიდან, ნორვეგიიდან და კანადიდან.

იმის გათვალისწინებით, რომ სანქციები მხოლოდ რუსეთის წინააღმდეგაა მიღებული და არ ვრცელდება ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სხვა წევრ ქვეყნებზე, ამიტომ ეს უკანასკნელნი არ შეერთებიან რუსეთის მიერ მიღებულ ანტისანქციებს. შედეგად ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ამ ქვეყნებიდან შესაძლებელია რუსეთის ტერიტორიაზე შევიდეს ის საქონელიც, რომლის იმპორტიც რუსეთში მოსკოვმა აკრძალა. ამ შესაძლებობას არ გამორიცხავს ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ერთიანი საბაჟო ტერიტორია, რომელიც ამ ორგანიზაციაში შემავალ ყველა ქვეყანას მოიცავს.

ანტისანქციების შემოღების გამოცდილებამ აჩვენა, რომ ამ ანტისანქციებით უწინარეს ყოვლისა თავად რუსეთი ზარალობს.

აშკარაა, რომ შექმნილი ვითარება პრინციპულად ეწინააღმდეგება ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ერთიანი საბაჟო ტერიტორიის მთლიანობის პრინციპს. ფაქტობრივად ეს ტერიტორია ანტისანქციების გამო დაყოფილია ორ ნაწილად – რუსეთად და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სხვა წევრ ქვეყნებად.

ალბათობა იმის, რომ მოსკოვის მიერ მიღებულ ანტისანქციებს ნებაყოფლობით შეუერთდნენ ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სხვა წევრი ქვეყნები დაბალია, რადგანაც ეს ამ ქვეყნებისათვის ეკონომიკურად არამიზანშეწონილია. თუ მოსკოვი ამ ქვეყნების მიმართ გამოიყენებს ზეწოლის ამა თუ იმ მექანიზმს, ეს კიდევ უფრო შეარყევს ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ისედაც მყიფე საფუძველს და კითხვის ქვეშ დააყენებს მის მომავალს. თანაც ისიც გასათვალისწინებულია,

მოსკოვის მხრიდან ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სხვა წევრ-ქვეყნებზე ზეწოლის რაიმე ფორმის გამოყენება დააფრთხობს ამ გაერთიანების მიღმა მყოფ იმ ქვეყნებსაც, რომელთაც მოსკოვი პერსპექტიულ გეგმებში შეიძლება განიხილავდეს, როგორც ევრაზიული ეკონომიკური კავშირის პოტენციურ წევრებს.

პოლიტიკური ამბიციების გამო თითქმის გარანტირებულად შეიძლება ითქვას, რომ მოსკოვი არ იტყვის უარს ანტისანქციებზე მანამ, სანამ რუსეთის წინააღმდეგ მიღებული სანქციები გაუქმდება.

მაშასადამე, დღეს არსებული „სანქციები-ანტისანქციები" სისტემის შეცვლის ალბათობა მოსკოვის მხრიდან რაიმე დათმობის ხარჯზე ნაკლებ სავარაუდოა.

დასკვნის სახით შეიძლება ითქვას, რომ ევრაზიიზმის ეკონომიკური მოდელის რეალიზაცია თანამედროვე გლობალურ სამყაროში უტოპიაა, ხოლო ევრაზიული კავშირის ეკონომიკური მოდელი კი არა მარტო არასტაბილურია, არამედ არაადეკვატურიც არის, რაც ყველაზე ნათლად გამოჩნდა რუსეთის წინააღმდეგ შემოღებული სანქციებისა და მათ საწინააღმდეგოდ მოსკოვის მიერ დაწესებული ანტისანქციების ფონზე [Papava 2015]. ამ დასკვნას ისიც ამძაფრებს, რომ 2016 წელს, ერთი მხრივ, სანქციებით გამოწვეული ზეწოლის ზრდის, ხოლო, მეორე მხრივ – ენერგომატარებლებზე მსოფლიო ფასების კლების ტენდენციის გაგრძელების გამო, რუსეთს ეკონომიკური პრობლემები კიდევ უფრო მეტად გაუმწვავდება [Dynkin & Baranovskii 2015].

## საქართველოს ევროპული, თუ ევრაზიული არჩევანის ეკონომიკური შემადგენელი

როცა ვმსჯელობთ იმაზე, თუ რა ჯობია საქართველოსათვის ევროპული თუ ევრაზიული არჩევანი, აქ გასათვალისწინებელია ყველა ფაქტორი – როგორც ისტორიული გამოცდილება, ისე განვითარების პერსპექტივა. ეკონომიკური შემადგენელი კი არის სახელმწიფოთა ნებისმიერი გაერთიანების ერთ-ერთი უმთავრესი კომპონენტი, რომლიც განსაკუთრებულ შესწავლას მოითხოვს.

მარტო იმაზე აქცენტის გაკეთება, რომ საბჭოთა კავშირში საქართველო უკვე იყო იძულებით შეყვანილი, და მეტი, იქ, თუნდაც მოდერნიზებულში, აღარ უნდა დაბრუნდეს, საკმარისი არ არის. აუცილებელია იმის გაანალიზება, თუ რა საფრთხეების წინაშე შეიძლება დადგეს ქვეყნის მომავალი. ეს კი მოითხოვს რიგი საკითხების მეტ-ნაკლებად დეტალურად განხილვას.

უწინარეს ყოვლისა, კი ხაზი უნდა გაესვას იმას, თუ რა არსებითი განსხვავებაა ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის. განსხვავება კი საკმაოდ მნიშვნელოვანია. განვიხილოთ თითოეული განმასხვავებელი მომენტი.

**შექმნის მიზანი.** ევროკავშირი თავიდანვე შეიქმნა, როგორც ეკონომიკური გაერთიანება, ანუ გაერთიანება რომლის მიზანი იყო წევრი ქვეყნების ეკონომიკური განვითარების ხელშეწყობა. მართალია, ევრაზიული ეკონომიკური კავშირი დასახელებაშივე შეიცავს ტერმინ „ეკონომიკურს", მაგრამ როგორც ზემოთ აღინიშნა ეს კავშირი არა იმდენად ეკონომიკური განვითარების ხელშემწყობია, რამდენადაც ინსტრუმენტია მოსკოვის ხელში ეკონომიკური (კერძოდ, არარუსეთის სასარგებლოდ შემოსავლების გადანაწილებით) მექანიზმით შეინარჩუნოს და გაზარდოს პოლიტიკური ზეგავლენა კავშირის წევრ სახელმწიფოებზე.

**თანამედროვე ეკონომიკური მდგომარეობა.** მიუხედავად იმისა, რომ ევროზონის ზოგიერთ ქვეყანაში კრიზისული ვითარებაა შექმნილი, მთლიანად ევროკავშირი (ნაწილობრივ გამონაკლისს წარმოადგენს აღმოსავლეთ ევროპის ზოგიერთი ქვეყანა) არის განვითარებული ეკონომიკის მქონე ქვეყნების გაერთიანება, მაშინ როცა ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირში შედიან პოსტსაბჭოთა ქვეყნები, თავისი არასრულყოფილი საბაზრო ინსტიტუტებითა და ტექნოლოგიური ჩამორჩენილობით [მაგალითად, Papava 2010]. თუ ევროკავშირის წამყვანი ქვეყნები პოსტინდუსტრიულია (ამ ტერმინის კლასიკური გაგებით), ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირში შემავალი ქვეყანები (ისევე, როგორც სხვა პოსტსაბჭოთა ქვეყანა, გარდა ბალტიის ქვეყნებისა) კი – პოსტსაბჭოთა პოსტინდუსტრიალურია [Gorodezky 2013], რაც გამოწვეულია ამ ქვეყნებში არა იმდენად მაღალხარისხიანი მომსახურების სფეროს განვითარებით, რამდენადაც სამრეწველო წარმოების ჩამორჩენილობით [Papava 2015]. შედეგად, თუ ევროკავშირი უმთავრესად ეკონომიკურად განვითარებული ქვეყნების გაერთიანებაა, ევრაზიული ეკონომიკური კავშირში აშკარად გამოკვეთილი ინსტიტუციურად და ტექნოლიგიურად ჩამორჩენილი ქვეყნების გაერთიანებაა.

**კორუფციის დონე.** საერთაშორისო გამჭვირვალეობის (Transparency International) მიერ ჩატარებული კვლევის თანახმად, რომელიც აისახა კორუფციის აღქმის ინდექსების რეიტინგში (Corruption Perceptions Index ranks) [Corruption Perceptions Index 2014], 2014

წელს ევროკავშირის ქვეყნებიდან ყველაზე ნაკლებად კორუმპირებული იყო დანია და ის მსოფლიოს 175 ქვეყანას შორის პირველია, ხოლო ყველაზე მეტად კორუმპირებული ევროკავშირში იყო რუმინეთი, რომელიც მსოფლიოში საუკეთესოთა შორის 69-ეა, მაშინ როცა ევრაზიული ეკონომიკური კავშირში საუკეთესო სომხეთია და ის მსოფლიოში მხოლოდ 94-ეა, ხოლო ყველაზე უარესები კი არიან რუსეთი და ყირგიზეთი, რომლებიც მხოლოდ 136 ადგილს იყოფენ. შედარებისათვის საქართველო 50-ეა და ის ამ მაჩვენებლით აშკარად ევროკავშირის სტანდარტს უფრო შეესაბამება (ევროკავშირის უახლოესი წევრი სახელმწიფოებიდან ლატვია 48-ეა, ხოლო ჩეხეთი კი – 53-ე).

**გაწევრიანების სირთულე.** ევროკავშირში გაწევრიანებისათვის არ არის საკმარისი მხოლოდ აპლიკანტი ქვეყნის სურვილი, რომ გახდეს მისი წევრი. აუცილებელია, რომ მოცემული აპლიკანტი ქვეყანა აკმაყოფილებდეს ბრიუსელის მიერ აღიარებულ გარკვეულ სტანდარტებს ისეთ სფეროებში, როგორიცაა დემოკრატიული ინსტიტუტები, ადამიანის უფლებები, სიტყვისა და გამოხატვის თავისუფლება, საბაზრო ეკონომიკა. შესაბამისად, აპლიკანტმა ქვეყანამ უნდა დააკმაყოფილოს ევროპული სტანდარტები ყველა ხსენებულ სფეროში, და მხოლოდ ამის შემდეგ შეიძლება დადგეს დღის წესრიგში ევროკავშირის გაფართოების საკითხი მოცემული ქვეყნის მასში გაწევრიანებით. ევროკავშირთან დაახლოებისათვის ბრიუსელის მიერ მიღებულია თანამშრომლობის სპეციალური ფორმატები, როგორიცაა, მაგალითად, ევროპული სამეზობლო პოლიტიკა (European Neighbourhood Policy – ENP) და აღმოსავლეთის პარტნიორობა (Eastern Partnership – EaP). საქართველო ორივე ამ ფორმატის წევრია [მაგალითად, Gogolashvili 2009]. სწორედ აღმოსავლეთის პარტნიორობის ჩარჩოს გამოყენებით მოახერხა საქართველომ საკმაოდ რთული გზის გავლა ევროკავშართან ღრმა და ყოვლისმომცველი სავაჭრო სივრცის (Deep and Comprehensive Free Trade Area – DCFTA) შეთანხმების მისაღწევად [მაგალითად, Kakulia 2014], და ზოგადად ევროკავშირთან ასოცირების შეთანხმების ხელმოწერა [Georgia, EU Sign Association Agreement 2015].

ევროკავშირისგან განსხვავებით ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირში გაწევრიანებას პარქტიკულად არანაირი რთულადშესასრულებელი წინაპირობა არ აქვს [მაგალითად, Evrazii'skii' ekonomicheskii' sojuz 2014], პირიქით თავად მოსკოვის პოლიტიკური მიზანია რომ ეს კავშირი გაფართოვდეს, რათა მასში შემავალ წევრ სახელმწიფოებზე ეკონომიკური ბერკეტებით გააძლიეროს პოლიტიკური ზეგავლენა.

თუ კი შევაჯამებთ ევროკავშირსა და ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს შორის ზემოხსენებულ განმასხვავებელ მომენტებს, შეიძლება ითქვას, რომ საქართველოს უფრო ადვილად შეუძლია ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირში შესვლა, ვიდრე ევროკავშირში. თუმცა აქვე იბადება ლოგიკური კითხვა იმის შესახებ, თუ რატომ უნდა შევიდეს კორუფციით მეტ-ნაკლებად ევროკავშირის დონის მქონე საქართველო ბევრად (პირობითად ორჯერ მაინც) უფრო კორუმპირებულ ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირში, რომელიც ინსტიტუციურად და ტექნოლოგიურად უფრო ჩამორჩენილია ვიდრე ევროკავშირი, და თანაც ემსახურება მოსკოვის პოლიტიკურ მიზანს ეკონომიკური ბერკეტის გამოყენებით გააძლიეროს რუსეთმა მასთან ერთ კავშირში მყოფ სახელმწიფოებზე კონტროლი? აშკარაა, რომ პასუხი ვერ იქნება ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სასარგებლოდ.

აქვე იმასაც უნდა გაესვას ხაზი, რომ ევრაზიული ეკონომიკური კავშირისათვის ე.წ. „განზომილების ბარიერი" ბევრად უფრო მწვავეა, ვიდრე ევროკავშირისათვის. ცნობილი რუსი ეკონომისტი რუსლან გრინბერგი ამ პრობლემაზე ამახვილებს ყურადღებას, როცა დამოუკიდებელ სახელმწიფოთა თანამეგობრობას (შემდგომში თანამეგობრობა) ადარებს ევროკავშირს [Grinberg 2015]. კერძოდ, ქვეყნების ის გაერთიანება არის უფრო გაადვილებული და თავად გაერთიანებასაც წარმატების უფრო მეტი შანსი აქვს, როცა ეს ქვეყნები მეტ-ნაკლებად თანაბარზომიერნი არიან. როდესაც იქმნება ქვეყნების გაერთიანება, შესაბამისმა სახელმწიფოებმა უნდა მიიღონ გადაწყვეტილება, თუ რაში დათმონ სუვერენიტეტის ნაწილი და გადასცენ ის გაერთიანების მმართველობის ზესახელწმიფოებრივ ორგანოებს. როცა ქვეყნები მეტ-ნაკლებად თანაბარზომიერნი არიან ამ საკითხში კონსესუსის მიღწევა უფრო ადვილია, ვიდრე მაშინ, როცა ერთი ქვეყანა და მისი ეკონომიკა ზომით რამდენჯერმე აღემატება გაერთიანებაში შემავალ სხვა ქვეყნებს ერთად აღებულს. ამ შემთხვევაში ზომით ყველაზე დიდი ქვეყნისათვის ძნელი წარმოსადგენია, თუ როგორ შეიძლება მან დათმოს სუვერენიტეტის ისეთივე ნაწილი, როგორც მასზე ბევრად მცირე ქვეყნებმა. შედეგად ეს დიდი ქვეყანა ცდილობს დათმოს სახელმწიფო სუვერენიტეტის ბევრად ნაკლები ნაწილი, ვიდრე გაერთიანების სხვა, მცირე ქვეყნებს აიძულოს დაათმობინოს,

და ამით შეინარჩუნოს გაერთიანებაში დომინანტური მდგომარეობა.

ევროკავშირის წარმატების ერთ-ერთი მიზეზი იმაშიცაა, რომ მასში გაერთიანებულია შედარებით მსხვილი და იმავდროულად მეტ-ნაკლებად თანაბარზომიერი ისეთი ქვეყნები, როგორიცაა გერმანია, დიდი ბრიტანეთი, იტალია და საფრანგეთი, და შედარებით მცირე და ასევე მეტ-ნაკლებად თანაბარზომიერი ისეთი ქვეყნები, როგორიცაა ბელგია, ირლანდია, ნიდერლანდები და სხვ.

გრინბერგის აზრით თანამეგობრობის ფუნქციონირებისათვის „განზომილების ბარიერი" საკმაოდ მაღალი იყო, რადგანაც რუსეთის ეკონომიკაზე მოდიოდა მთელი თანამეგობრობის ეკონომიკის 67-70%. თუ კი ავიღებთ ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს, მაშინ ეს ბარიერი კიდევ უფრო მაღალია, რამეთუ რუსეთის ეკონომიკის წილი ამ კავშირის მთლიან ეკონომიკაში 82%-ს აღემატება [Ob osnovnykh sotsial'no-ekonomicheskikh pokazateljakh gosudarstv–chlenov Evraziiskogo ekonomicheskogo sojuza 2015].

მაშასადამე, „განზომილების ბარიერიც" იმის დამადასტურებელია, რომ ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირს არ აქვს წარმატებული განვითარების დიდი შანსი. მაშინ კითხვა იმის შესახებ, თუ უნდა შევიდეს თუ არა ამ კავშირში საქართველო, კიდევ უფრო ნაკლებად იძლევა მასზე დადებითი პასუხის შესაძლებლობას.

ევროკავშირის წევრობა კი საქართველოსათვის არ შეიძლება იყოს მიზანი, ის იმ მიზნის მიღწევის საშუალებაა, რომლის თანახმადაც ამ ქვეყნის მოსახლეობას შეეძლოს ღირსეულად ცხოვრება, როცა სათანადო დონეზე განვითარებული იქნება დემოკრატიული ინსტუტიტები, როცა მაქსიმალურად დაცული იქნება ადამიანის უფლებები, როცა სიტყვის და გამოხატვის თავისუფლება არ იქნება შეზღუდული, ხოლო საბაზრო ეკონომიკა იმდენად იქნება განვითარებული, რომ შექმნის ამ ღირსეული ცხოვრების ეკონომიკურ საფუძვლებს. ამ მიზნის მისაღწევად კი საქართველოსთვის აუცილებელია ევროკავშირის სტანდარტების შემოღება და დამკვიდრება, რაც საბოლოო ჯამში გამოიწვევს საქართველოს ევროკავშირთან დაახლოებას.

## დასკვნა

რუსული იმპერიული აზროვნების საყოველთაოდ ცნობილი ევრაზიიზმის დოქტრინის ეკონომიკური საფუძველია არა „საბაზრო ეკონომიკა", არამედ „ბაზრის მქონე საზოგადოება". თანამედროვე გლობალიზაციის პირობებში ქვეყნების გაერთიანება ევრაზიიზმის ეკონომიკური მოდელის საფუძველზე თითქმის შეუძლებელია, რამეთუ იმ პოსტსაბჭოთა ქვეყნებშიც კი, რომლებშიც დამკვიდრებულია ავტორიტარული მმართველობა იშვიათი გამონაკლისის გარდა ბაზრის მქონე საზოგადოებასთან შედარებით უპირატესობა საბაზრო ეკონომიკას ეძლევა.

ახლადშექმნილი ევრაზიული ეკონომიკური კავშირი ეფუძვნება ნავთობისა და გაზიდან მიღებული შემოსავლების გადანაწილებით მექანიზმს, როცა რუსეთი სხვა წევრი ქვეყნების სასარგებლოდ შეგნებით თმობს მისაღები შემოსავლების ნაწილს, რათა არა მარტო ეკონომიკურად დააინტერესოს ისინი, რომ იყვნენ ამ კავშირში, არამედ ამ ეკონომიკური საფასურით შეინარჩუნოს და გააძლიეროს მათზე პოლიტიკური ზეგავლენა.

ყირიმში შეჭრის და მისი ანექსიის, ასევე აღმოსავლეთ უკრაინის სეპარატისტული რეგიონებისათვის სამხედრო-პოლიტიკური მხარდაჭერის საწინააღმდეგოდ დასავლეთის მიერ რუსეთის მისამართით მიღებულმა ეკონომიკურმა სანქციებმა, და მათ საპასუხოდ მოსკოვის მიერ უკვე დასავლეთის საწინააღმდეგოდ ამოქმედებულმა ანტისანქციებმა, აჩვენა ევრაზიული ეკონომიკური კავშირის სიმყიფე, მისი არასტაბილურობა. ეს უწინარეს ყოვლისა გამოიხატა იმაში, რომ ამ კავშირის წევრი სახელმწიფოები არ არიან და ვერც იქნებიან რუსეთისადმი ეკონომიკურად სოლიდარულები.

ევროკავშირის და ევრაზიული ეკონომიკური კავშირის შედარება არ არის ამ უკანასკნელის სასარგებლოდ, რადგანაც ის პირველთან შედარებით ბევრად უფრო კორუმპირებულია, საბაზრო ინსტიტუტები ნაკლებადაა განვითარებული, ხოლო ტექნოლოგიურად აშკარად ჩამორჩენილია. თანაც ევრაზიული ეკონომიკური კავშირის განვითარებისათვის შემაფერხებელია ე.წ. „განზომილების ბარიერი", რაც ხელს უშლის რუსეთს კავშირის ზესახელმწიფოებრივი მმართველობის ორგანოების სასარგებლოდ დათმოს სუვერენიტეტის იმდენივე ნაწილი, რაც სურს, რომ დაათმობინოს სხვა წევრ სახელმწიოებს.

მართალია, ევრაზიულ ეკონომიკურ კავშირში გაწევრიანება ბევრად უფრო ადვილია, ვიდრე ევროკავშირში, მაგრამ ეს საქართველოსათვის ვერ იქნება მიმზიდველი ევრაზიული ეკონომიკური კავშირის ზემოხსენებული უარყოფითი მხარეების გამო.

## გამოყენებული ლიტერატურა


1. **Alpysbaeva Zh. (2014)**. "Nursultan Nazarbaev: Ot idei evrazii'skogo sojuza k perspektivam evrazii'skoi' integratsii [Nursultan Nazarbaev: From the Idea of the Eurasian Union to the Perspectives of the Eurasian Integration]." zakon.kz, May 30, 2014, (In Russian), <http://www.zakon.kz/4628189-nursultan-nazarbaev-ot-idei.html>; Gleason G. (2001). "Kazakhstan's Nazarbayev Heads New EEC Organization." EurasiaNet, June 17, 2001, <http://www.eurasianet.org/departments/business/articles/eav061801.shtml>; Gleason G. (2002). "Kazakhstan Positioned as Locomotive of Eurasian Integration." EurasiaNet, February 10, 2002, <http://www.eurasianet.org/departments/business/articles/eav021102.shtml>.
2. **Rondeli A. (2001)**. "The Choice of Independent Georgia." In The Security of the Caspian Sea Region, G. Chufrin, ed. New York, Oxford University Press, pp. 195-211.
3. **Rondeli a. (2013)**. saqarTvelo-ruseTi: uaryofidan dadebiT gaurkvevlobamde. eqspertis azri # 3. Tbilisi, saqarTvelos strategiisa da serTaSoriso urTierTobaTa kvlevis fondi. <http://gfsis.org/media/download/library/articles/Expert_Opinion_GEO_3.pdf>; Rondeli, A. (2013). Georgia-Russia: From Negative to Positive Uncertainty. Expert Opinion No. 3. Tbilisi, Georgian Foundation for Strategic and International Studies, <http://gfsis.org/media/download/library/articles/Expert_Opinion_ENG_3.pdf>.
4. **Bryanski G. (2011)**. "Russia's Putin says wants to build 'Eurasian Union'." Reuters, October 3, 2011, <http://www.reuters.com/article/us-russia-putin-eurasian-idUSTRE7926ZD20111003>; Putin V. "A New Integration Project for Eurasia: The Future in the Making." Permanent Mission of the Russian Federation to the European Union, October 3. <http://www.russianmission.eu/en/news/article-prime-minister-vladimir-putin-new-integration-project-eurasia-future-making-izvestia-3->.
5. **Laruelle M. (2008)**. Russian Eurasianism: An Ideology of Empire. Washington, D.C., Woodrow Wilson Center Press.
6. **Ismailov E., Papava V.(2010)**. Rethinking Central Eurasia. Washington, D.C.: Johns Hopkins University-SAIS, Stockholm: Institute for Security and Development Policy. <http://www.silkroadstudies.org/resources/pdf/Monographs/2010_MONO_Ismailov-Papava_Rethinking-Central-Eurasia.pdf>; Papava, V. (2013). The Eurasianism of Russian Anti-Westernism and the Concept of 'Central Caucaso-Asia. Russian Politics & Law, Vol. 51, No. 6, pp. 45-86.
7. **Dugin A. (2002)**. "Ekonomicheskie aspekty neoevraziystva [The Economic Aspects of Neo-Eurasianism]," in Osnovy Evraziystva [The Fundamental Principles of Eurasianism], A. Dugin, ed. Moscow, Arktogeia-Tsentr, pp. 626-637. (In Russian.)
8. **Grinberg R. (2013)**. Kontury novoiy ekonomiki i shansy evraziyskoiy integratsii [Contours of New Economy and Chances of the Eurasian Integration]. Ekonomisi [Economist], No. 6, pp. 6-11. (In Russian.).
9. **Dugin A. (2002)**. "Ekonomika: chetvertaia zona [The Economy: The Fourth Zone]," in Osnovy Evraziystva [The Fundamental Principles of Eurasianism], A. Dugin, ed. Moscow, Arktogeia-Tsentr, pp. 657-661. (In Russian.).
10. **Laruelle M. (2015)**. Eurasia, Eurasianism, Eurasian Union: Terminological Gaps and Overlaps. PONARS Eurasia Policy Memo, No. 366, July. <http://www.ponarseurasia.org/sites/default/files/policy-memos-pdf/Pepm366_Laruelle_July2015.pdf>.
11. **Hill F. (2004)**. Energy Empire: Oil, Gas and Russia's Revival. London, The Foreign Policy Centre. <http://fpc.org.uk/fsblob/307.pdf>.
12. **Appel, H., Gelman, V. (2015)**. "Revising Russia's Economic Model: The Shift from Development to Geopolitics." PONARS Eurasia Policy Memo, No. 397, November. <http://www.ponarseurasia.org/sites/default/files/policy-memos-pdf/Pepm397_Appel-Gelman_Nov2015.pdf>.
13. **Ballingall J. (2010)**. New Zealand-Russia FTA: Another BRIIC in the Wall." NZIER Insight, November 15. <http://nzier.org.nz/static/media/filer_public/7d/c5/7dc503d6-dda7-44b5-b9f1-2e00d613ca6e/nzier_insight_21_-_russia_fta.pdf>.
14. **„Special Comrades Russia and Vietnam to Double Trade by 2015." RT Question More, November 12, 2013, <https://www.rt.com/business/russia-vietnam-trade-agreement-580/>.**
15. **Keinon H. (2013)**. Israel and Russia to Negotiate Free-Trade Agreement. The Jerusalem Post, December 10. <http://www.jpost.com/Diplomacy-and-Politics/Israel-and-Russia-to-negotiate-free-trade-agreement-334603>.
16. **"It's Time for Free Trade Pact with Russia, Says India." The Hindu, April 2, 2013, <http://www.thehindu.com/news/national/its-time-for-free-trade-pact-with-russia-says-india/article4570802.ece>.**
17. **Russia Looks To Boost Bilateral Trade with US." RT Question More, December 12, 2013, <https://www.rt.com/business/russia-usa-trade-shuvalov-111/>.**
18. **Lisovolik Y. (2010)**. Is a Russia-ASEAN Free Trade Area of Any Use?. International Affairs, Special Issue. <https://interaffairs.ru/i/pdf_asean/11.pdf>.
19. **"EFTA States Pursue Free Trade Negotiations with**

**Russia, Belarus and Kazakhstan.“ EFTA, April 12, 2013, <http://www.efta.int/free-trade/free-trade-news/2013-04-11-efta-rubeka-8th-rnd-fta-neg>.**

20. **Maliszewska, M., Jarocinska, E., (2010)**. Scasny M. Modeling Economic, Social and Environmental Implications of a Free Trade Agreement Between the European Union and The Russian Federation. CASE Network Reports, No. 93. <http://www.case-research.eu/upload/publikacja_plik/29994065_CNR_93.pdf>..
21. **Reuters. “Vietnam Signs Free Trade Agreement With Russian-Led Economic Union. (2015)**. The Moscow Times, May 29. <http://www.themoscowtimes.com/business/article/vietnam-signs-free-trade-agreement-with-russian-led-economic-union/522691.html>.
22. **Knobel A. (2015)**. Evraziiskiy ekonomicheskiy sojuz: perspektivy pazvitija i vozmozhnye prepijatstvija [Eurasian Economic Union: Prospects and Challenges for Development], Voprosy ekonomiki [Economic issues]. No. 3, pp. 87-108. (In Russian.)
23. **Koenig P.(2015)**. Russia, The Circus of Economic Sanctions Continues: Washington and Brussels Against Moscow. Global Research, December 24. <http://www.globalresearch.ca/russia-the-circus-of-economic-sanctions-continues-washington-and-brussels-against-moscow/5497752>.
24. **McHugh J. (2015)**. Russian Sanctions: Putin Signs Decree Ordering All Western Imported Food ‘Destroyed’.“ International Business Times, July 30. <http://www.ibtimes.com/russian-sanctions-putin-signs-decree-ordering-all-western-imported-food-destroyed-2031380>.
25. **Papava V. (2015)**. “Economic Models of Eurasianism and the Eurasian Union: Why the Future is Not Optimistic.“ The Central Asia-Caucasus Analyst, October 29. <http://cacianalyst.org/publications/analytical-articles/item/13296>.
26. **Dynkin, A., Baranovskii, V. (2015)**. eds. Rossija i mir: 2016. Ekonomika i vneshnjaja politika. Ezhegodmyi prognoz [Russia and the World: 2016. Annual Forecast: Economy and Foreign Policy]. Moscow, IMEMO RAN. <http://www.imemo.ru/files/File/ru/publ/2015/2015_024.pdf>.
27. **Papava V. (2010)**. The Economic Challenges of the Black Sea Region: the Global Financial Crisis and Energy Sector Cooperation.“ Southeast European and Black Sea Studies, Vo. 10, No. 3, pp. 361-371.
28. **Gorodezky A.(2013)**. Antikrizisnoe regulirivanie i modeli postkommunisticheskogo razvitija Rossii [Crisis Management and the Post-Crisis Development Model for Russia]. Ekonomika Ukrainy [Economy of the Ukraine]. No. 5, pp. 66-74. (In Russian.)
29. **Papava V. (2015)**. “Necroeconomics of Post-Soviet Post-Industrialism and the Model of Economic Development of Georgia and Russia.“ Journal of Business and Economics, 2015, Volume 6, No. 5, pp. 976-983, <http://www.academicstar.us/UploadFile/Picture/2015-7/20157313847837.pdf>.
30. **“Corruption Perceptions Index 2014: Results.“ Transparancy International, <http://www.transparency.org/cpi2014>.**
31. **Gogolashvili K. (2009)**. “The EU and Georgia: The Choice is in the Context.“ In Mkrtchyan T., Huseynov T., Gogolashvili K. The European Union and the South Caucasus. Three Perspectives on the Future of the European Project from the Caucasus. Europe in Dialogue 2009/01. Gütersloh, Bertelsmann Stiftung 2009, <http://eeas.europa.eu/delegations/georgia/documents/virtual_library/30_xcms_bst_dms_en.pdf>.
32. **Kakulia M.(2014)**. “Georgia’s Experiences on Developing Trade and Trade Policy Relations with the European Union.“ East European Studies, No. 5, pp. 137-160, <http://vki.hu/files/download_772.html>.
33. **“Georgia, EU Sign Association Agreement.“ (2015)**. Civil.Ge, June, 27, 2015, <http://www.civil.ge/eng/article.php?id=27417>.
34. **Evrazii’skii’ ekonomicheskii’ sojuz (2014)**.. Voprosy i otvety. Tsifry i fakty [Eurasian Economic Union. Questions and Answers. Figures and Facts]. Moscow, Evrazii’skaja ekonomicheskaja komissija [Eurasian Economic Commission], 2014, <http://www.eurasiancommission.org/ru/Documents/eaes_voposy_otvety.pdf>.
35. **Grinberg R. (2015)**. “Kontury novoi’ ekonomiki i shansy evraziyskoi’ integratsii [Contours of New Economy and Chances of the Eurasian Integration].“
36. **“Ob osnovnykh sotsial’no-ekonomicheskikh pokazateljakh gosudarstv–chlenov Evraziiskogo ekonomicheskogo sojuza [On the Main Social and Economic Indicators of the Member States of the Eurasian Economic Union].“(2015)**. Evraziiskaja ekonomicheskaja komissija [Eurasian Economic Commission]. January-November, 2015, <http://www.eurasiancommission.org/ru/act/integr_i_makroec/dep_stat/econstat/Documents/Indicators201511.pdf

# Global challenges and rational choice of Georgia

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.001

**Vladimer Papava**
Doctor of Economic Sciences, Professor of Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Academician

**Key words:** European Union, Eurasian Economic Union, the dimension of the barrier

Georgia today stands at crossroads between two alternatives: to continue rapprochement with the European Union (EU) on a basis of the Association Agreement (and to ultimately pursue membership through a lengthy, drawn-out process), or to join the Eurasian Economic Union (EAEU), a much simpler prospect. Georgia has long made clear that it favors engagement with Europe and Euro-Atlantic institutions; however, discussion of Georgia's rapprochement with Russia is becoming more and more topical as a result of uncertainty in modern Georgia-Russia relations and the establishment of the EEAU. This essay clarifies the main differences between the EU and EAEU in the wider context of Georgia's future. The EAEU started operations in 2015 and at present includes five member-countries – Armenia, Belarus, Kazakhstan, Kyrgyzstan, and Russia. Georgia is located between two member states – Armenia and Russia – which creates new challenges for Georgia's development. Georgia and the EU signed the EU-Georgia Association Agreement in June 2014. Despite this agreement, talks on Georgia's rapprochement with Russia have recently reignited, largely sparked by the establishment of the EAEU. When analyzing the suitability of these two organization for Georgia, it is important to consider the essential differences between them:

- The EU was initially set up as an economic union, with the aim of promoting the economic development of its member states. Although the EAEU contains the term "economic" in its title, this union is not so much a means of economic development as it is a mechanism through which Moscow seeks to maintain and increase its political influence on the member states.
- The EU is, with the partial exception of some Eastern European member states, an association of developed economies, while the EAEU is comprised solely of underdeveloped post-Soviet economies deficient in their market institutions and lagging behind global standards in technology.
- Transparency International's Corruption Perceptions Index demonstrates an essential disparity between the EU and EAEU on the issue of corruption. The most corrupt state in the EU according to this ranking is Bulgaria (75th of 175), while the least corrupt in the EAEU is Belarus (79th). For comparison, Georgia ranks 44th.
- For a country to join the EU, it must meet certain standards set by Brussels in areas such as democratic institutions, human rights, freedom of speech and expression, and market economy. Furthermore, only after an applicant country has met European standards in the above areas is the issue of formal membership placed on the agenda. In order to

encourage rapprochement with the EU, Brussels has adopted special formats of cooperation – for instance, the European Neighborhood Policy (ENP) instrument and the Eastern Partnership (EaP). Georgia is a participant in both formats. It is through the application of the EaP framework that Georgia has managed to successfully traverse the rather difficult path towards the entry into force of the Deep and Comprehensive Free Trade Area (DCFTA) and the Association Agreement. Unlike the EU, the EAEU has virtually no complex preconditions for membership. On the contrary, Moscow's aim is to expand the union in order to increase its political influence on member-states via economic leverage, with no concern for economic and political standards such as those emphasized by the EU.

- When the essential differences between the EU and the EAEU are summed up, it can be concluded that Georgia can more easily attain membership in the latter than in the former. However, this evokes a separate question: why would Georgia, a country with a more or less EU-level standard of corruption, enter into the much more corrupt EAEU, which lags behind the EU in institutional and technological terms, and serves Moscow's political objective of strengthening Russian control over the member states? The answer, of course, is that it would not be in Georgia's interest to pursue EAEU membership.

Moreover, it is important to emphasize that the so-called "commensurability barrier" for the EAEU is much more significant than for the EU. Ruslan Greenberg, a Russian economist, outlines this issue through the comparison of the Commonwealth of Independent States (CIS) and the EU Greenberg shows that an alliance of countries is streamlined and possesses a higher chance of success when the commensurables (sizes) of the member countries are more or less comparable. When an alliance of countries is formed, the states concerned should make a decision on the areas where they are ready to relinquish part of their sovereignty in favor of the supranational governing bodies of the association. When the commensurability of the countries is more or less analogous, reaching consensus on this matter is easier than when one country and its economy are several times larger in size than those of all the other constituents of the union put together. In this case, the largest country finds it difficult to imagine how it can be expected to yield a share of its sovereignty equivalent to that of much smaller states. As a result, this large country attempts to relinquish far less of its state sovereignty than it obligates the other smaller member states to surrender, thereby maintaining a dominant position in the association.

One of the reasons of the EU's success is also the fact that it consolidates relatively large and simultaneously commensurably more or less homogeneous countries, such as Germany, Great Britain (before the implementation of Brexit), Italy and France, and relatively small but commensurably comparable countries, such as Belgium, Ireland, the Netherlands, and others.

According to Greenberg, the "commensurability barrier" for the CIS was rather high, since the Russian economy accounted for 67-70 percent of the entire economy of the CIS. This barrier is even larger in the EAEU, as Russia's constitutes over 82% of the entire economy of the union. The issue of, the "commensurability barrier" is a further indication that the EAEU does not have a high chance of success and an additional.

# გლობალიზაციისა და მოდერნიზაციის ერთიანობა – თანამედროვე ეკონომიკური სისტემის განვითარების პარადიგმა

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.002

**ელგუჯა მექვაბიშვილი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის პროფესორი

**საკვანძო სიტყვები:** ეკონომიკის გლობალიზაცია, საინფორმაციო რევოლუცია, ინოვაციური ეკონომიკა, მოდერნიზაცია, რეინდუსტრიალიზაცია.

1990-იანი წლების დასაწყისიდან მსოფლიო ეკონომიკისა და პოლიტიკის განვითარების მაგისტრალურ მიმართულებას გლობალიზაცია განსაზღვრავს, რომელიც რთული, მრავალწახნაგოვანი, წინააღმდეგობრივი პროცესია, მოიცავს რა თანამედროვე საზოგადოებრივი ცხოვრების უკლებლივ ყველა მხარეს და მნიშვნელოვნად განაპირობებს როგორც ცალკეული ინდივიდების, ასევე მთელი სახელმწიფოების, რეგიონების ცხოვრების პირობებსა და განვითარების პერსპექტივებს.

გლობალიზაციას გარდამავალი ხასიათის მქონე ორი პროცესი დაერთო – ინდუსტრიულად განვითარებული მოწინავე ქვეყნების პოსტინდუსტრიულ საზოგადოებაზე გადასვლა და ყოფილი სოციალისტური ქვეყნების სისტემური პოსტკომუნისტური ტრანსფორმაცია. ამ პირობებში უაღრესად აქტუალურია გლობალიზაციასთან პოსტინდუსტრიული მოდერნიზაციისა და პოსტკომუნისტური ტრანზიტის თავსებადობის უზრუნველყოფის საკითხი, რომლის ანალიზს ეხება წინამდებარე ნაშრომი.

## ეკონომიკის გლობალიზაცია – ზოგადცივილიზაციური გლობალიზაციის საფუძველი

სამეცნიერო ლიტერატურაში ეკონომიკის გლობალიზაციის მრავალი განმარტება არსებობს, რომელთა ერთგვარი შეჯერების საფუძველზე შეიძლება ჩამოვაყალიბოთ მისი შემდეგი დეფინიცია: ეკონიმიკის გლობალიზაცია არის საქონლის, მომსახურების, სამუშაო ძალის, კაპიტალის (ფინანსების) თავისუფალი, ტრანსასაზღვრითი გადაადგილების, საერთაშორისო ბაზრების ურთიერთკავშირების გაძლიერებისა და ურთიერთშერწყმის, ზესახელმწიფო დონეზე რეალური დროის რეჟიმში ფუნქციონირებადი ეკონომიკური სისტემის ანუ გლობალური ეკონომიკის შექმნის პროცესი. განსაკუთრებით ხაზი უნდა გაესვას იმას, რომ გლობალური ეკონომიკა როგორც ეკონომიკის გლობალიზაციის პროცესის ობიექტური და კანონზომიერი შედეგი, არის არა მასში შემავალი ეროვნულ-სახელმწიფოებრივი მეურნეობების მექანიკური ჯამი, არამედ მთლიანი სისტემა, რომელსაც ფუნქციონირების საკუთარი კანონზომიერებები, ინსტიტუტები და მექანიზმები გააჩნია (მექვაბიშვილი, 2009). ამ თვალსაზრისით ეკონომიკის გლობალიზაცია და გლობალური ეკონომიკის ფუნქციონირების დაწყება გასული საუკუნის 80-90-იანი წლების მიჯნას უკავშირდება.

ეკონომიკის გლობალიზაციამ ახალი სული შთაბერა 1970-იანი წლების ბოლოდან ინდუსტრიულად განვითარებულ ქვეყნებში დაწყებულ პოსტინდუსტრიულ საზოგადოებაზე გადასვლის პროცესს, რომლის საფუძველს ე.წ. „ახალი ეკონომიკა" წარმოადგენს. განასხვავებენ „ახალი ეკონომიკის" ვიწრო და ფართო გაგებას. პირველი თვალსაზრისით, ამ ცნების ქვეშ მოიაზრება

ზოგადად მაღალი ტექნოლოგიების, კონკრეტულად კი საინფორმაციო-კომუნიკაციური ტექნოლოგიების სწრაფი განვითარებისა და ეკონომიკის სხვადასხვა სფეროში მათი ფართო გამოყენების პროცესები. მასში ასევე იგულისხმება კომპიუტერებით და ინტერნეტის ქსელით ინფორმაციის შექმნის, შენახვის, გავრცელების და მიღების ფუნქციონირებადი სისტემა. ფართო გაგებით „ახალ ეკონომიკაში" განიხილავენ ტექნოლოგიური სფეროს, ბიზნესის წარმართვის წესების, საქმიანი ეთიკის და სახელმწიფოს ეკონომიკური პოლიტიკის მექანიზმების ერთობლიობას. „ახალი ეკონომიკის" ვიწრო და ფართო გაგების დამაკავშირებელი არის ინფორმაცია და ინფორმაციული ტექნოლოგიები, რის გამოც თანამედროვე ეკონომიკურ ლიტერატურაში „ახალი ეკონომიკა" ხშირად მოიხსენიება „საინფორმაციო ეკონომიკის" სახელწოდებით. ინფორმაცია გლობალიზაციის ეპოქაში წარმოების უმნიშვნელოვანეს ფაქტორად გადაიქცა, რომელიც პრინციპულად განსხვავდება ტრადიციული მატერიალური რესურსისგან. ეს განსხვავება მდგომარეობს შემდეგში:

- მატერიალური რესურსისგან განსხვავებით, რომლის გაყიდვის შემდეგ მისი წინა მფლობელი მასზე სრულიად კარგავს საკუთრების უფლებას, ინფორმაციის გაყიდვისას, მისი გამყიდველი, როგორც წესი, რჩება ამ ინფორმაციის მფლობელად და ყოველთვის შეუძლია მისი ხელახალი გაყიდვა (ა. გ. მოვსესიანი, ს. ბ. ოგნივცევი, 2004).
- მატერიალურ რესურსზე შეზღუდულობის პრობლემა ვრცელდება, ინფორმაცია როგორც რესურსი კი პრაქტიკულად შეუზღუდავი და მრავალჯერადი გამოყენებისთვის ვარგისია.
- ინფორმაციის კვლავწარმოება ტრადიციული რესურსისგან განსხვავებით დიდ დანახარჯებთან არ არის დაკავშირებული ანუ „ინფორმაცია წარმოებაში ძვირია, მაგრამ რეპროდუქციაში იაფი". ისეთ საინფორმაციო პროდუქტებს, როგორიცაა პროგრამები, ვებგვერდები და ა.შ. ახასიათებს შედარებით მაღალი მუდმივი დანახარჯები და საოცრად დაბალი ცვალებადი დანახარჯები, რის გამოც მათ წარმოებაში ფართოდ გამოიყენება მასშტაბის ეფექტი.
- ინფორმაცია განუყრელად არის დაკავშირებული ადამიანის გონებრივ და ინტელექტუალურ განვითარებასთან. სწორედ ადამიანია ინფორმაციის შემქმნელი, მატარებელი და მომხმარებელი. ეს გარემოება განსაზღვრავს ე.წ. „ადამიანი-კაპიტალის" გადამწყვეტ როლს თანამედროვე ეკონომიკურ სისტემაში.

ინფორმაციასთან ერთად „ახალი ეკონომიკის" და „ინოვაციური ეკონომიკის" სისტემაშემქმნელი ელემენტებია ცოდნა და ინოვაციები, რის გამოც ძალიან ხშირად „ახალ ეკონომიკასთან" ერთად და მის გვერდით განიხილება „ცოდნის ეკონომიკისა" და „ინოვაციური ეკონომიკის" კატეგორიები.

ჯერ კიდევ გასული საუკუნის 60-იანი წლების დასაწყისში, კერძოდ, 1962 წელს ამერიკელი მეცნიერის ჯ. მაჰლუპის მიერ გამოიცა წიგნი – „ცოდნის წარმოება და გავრცელება აშშ-ში", რომელშიაც ცოდნის ეკონომიკა წარმოების დამოუკიდებელ სფეროდ იყო გამოყოფილი, ხოლო თავად ცოდნა აღიარებული იყო ეკონომიკური ზრდის მთავარ ფაქტორებად. შემდგომში ეს ტენდენციები არნახულად განვითარდა და უძველესმა სენტენციამ – „Sientia est Potentia" – „ცოდნა ძალაა" – სრულიად ახალი შინაარსული დატვირთვა შეიძინა.[Neef 1998]. „ზრდის ახალი თეორიის" ფუძემდებლის პ. რომერის აზრით, მსოფლიო ეკონომიკის ზრდის ტემპი დროთა განმავლობაში მაღლდებოდა ცოდნის გამოყენებიდან გაზრდილი უკუგების წყალობით [Romer 1994]. მენეჯმენტის პრობლემების თვალსაჩინო ამერიკელი მკვლევარი პ. დრუკერი წერს: „ცოდნის გამოყენება შრომის ორგანიზაციაში იწვევს შრომის მწარმოებლურობის ზრდის ფეთქებად ეფექტს" [Друкер 1993].

ახალი ეკონომიკის მესამე ელემენტი, როგორც აღვნიშნეთ, ინოვაციაა, რის შესახებაც პირდაპირ მიუთითებს ამ ფენომენის კვლევის აღიარებული სპეციალისტი რ. ალკალი [Alkaly 2003].

ეკონომიკურ ლიტერატურაში დამკვიდრებული საერთო მოსაზრებით, XX საუკუნე შედარებით სტაბილური ეკონომიკური ზრდით ხასიათდებოდა, რომლის ძირითად მიზეზს წარმოადგენდა რადიკალურ აღმოჩენებსა და გამოგონებებზე დამყარებული ახალი ინოვაციური სივრცეების ათვისება. ამ თვალსაზრისით განსაკუთრებით გამორჩეული იყო XX საუკუნის პირველი ნახევარი, როცა აღმოცენდა ოთხი ინოვაციური საწყისი: ელექტრობა, შიგაწვის ძრავა, ნავთობქიმია ახალი მასალების შექმნის ჩათვლით და გართობა-კომუნიკაციის თვისობრივად ახალი საშუალებები: რადიო, ტელევიზია და კინოინდუსტრია. ეკონომიკის განვითარების შინაარსს განსაზღვრავდა მასობრივი მოხმარების პროდუქტთა წარმოების სწრაფი განვითარება, რის საფუძველზეც

ინდუსტრიულად განვითარებულ ქვეყნებში მოხდა ე.წ. „მასობრივი მოხმარების საზოგადოების" მოდელის ფორმირება. მეორე ინოვაციური ტალღა მსოფლიოს მოწინავე ნაწილში XX საუკუნის შუა პერიოდიდან დაიწყო და აღინიშნა ატომური ენერგეტიკის, სარაკეტო-კოსმოსური ტექნიკის წარმოებით და ახალი ტექნოლოგიური რევოლუციის დაწყებით. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მეორე ტალღამ ნაკლები ზეგავლენა იქონია ადამიანთა ყოველდღიურ ცხოვრებაზე ინოვაციის პირველ ტალღასთან შედარებით. 1980-1990-იან წლებში ინოვაციურმა პროცესებმა სახეცვლილება განიცადა, რაც გამოიხატა ინოვაციური აღმოჩენებიდან მათ ტექნოლოგიზაციასა და კომერციალიზაციაზე პრიორიტეტის გადანაცვლებით. არნახულად გაიზარდა სამეცნიერო კვლევებისა და საცდელ-საკონსტრუქტორო სამუშაოების პრაქტიკაში დანერგვის სოციოეკონომიკური და განსაკუთრებით კომერციული ეფექტიანობა. მეოცე და ოცდამეერთე საუკუნეთა მიჯნაზე, რელიეფურად გამოიკვეთა მსოფლიო (გლობალური) კვლავწარმოების სისტემის სპეციფიკური შემდეგი გეოეკონომიკური სივრცეები:

- ჩრდილოატლანტიკური რეგიონი აშშ-ს მეთაურობით, როგორც ინოვაციური პროცესების განმახორციელებელი ერთგვარი „შტაბი" – „გამრღვევი" მეცნიერებითა და ტექნოლოგიებით, ადამიანური რესურსის კაპიტალიზაციის არნახულად მაღალი დონით, სხვადასხვა ინოვაციური ინიციატივით, მაღალი ინოვაციური კულტურით და ა.შ.
- ინდოჩინეთი და სამხრეთ ამერიკის ეკონომიკურად შედარებით წინწასული ქვეყნები, რომლებიც იაფი მუშახელისა და ბუნებრივი რესურსის გამოყენებით ტნკ-ებთან კოოპერაციით ახორციელებენ ფართო მოხმარების საგნების სერიულ წარმოებას და ექსპორტს.
- აფრიკის, სამხრეთ ამერიკის შედარებით ჩამორჩენილი და დსთ-ს ბევრი ქვეყანა, რომელიც ეწევა ნედლეულის მოპოვებას, ექსპორტს და ასრულებს სატრანზიტო ფუნქციას.

მსოფლიო ამჟამად რეალურად დგას ახალი ტექნოლოგიური რევოლუციის აუცილებლობის წინაშე, რომელიც საფუძვლად უნდა დაედოს გლობალიზაციის მოთხოვნების შესაბამისი პოსტინდუსტრიული მოდერნიზაციის დაწყებას. მან უნდა უზრუნველყოს გლობალური ინოვაციური გარღვევა და ეკონომიკური სისტემის ახალ თვისობრიობაში გადაყვანა.

## მოდერნიზაცია და მისი პოლიტიკურ-ეკონომიკური მდგენელი

„მოდერნიზაციის" ცნების ვიწრო და ფართო გაგება არსებობს. პირველი თვალსაზრისით, იგი ნიშნავს ტრადიციული აგრარული საზოგადოებიდან ინდუსტრიულ საზოგადოებაზე გადასვლას. ფართო გაგებით, მოდერნიზაციაში იგულისხმება სოციუმის ეკონომიკურ, სამართლებრივ და სხვა სფეროში ასინქრონული ცვლილებების განხორციელება და ამ კონტექსტით მოდერნიზაცია გათანამედროვეობის, განახლების, საზოგადოებრივი პროგრესის სინონიმად მიიჩნევა.

მოდერნიზაციას ხანგრძლივი ისტორია აქვს, რომელშიაც რამდენიმე ეტაპი შეიძლება გამოიყოს. პირველი ეტაპი ევროპაში დაიწყო XVII-XVIII საუკუნეთა მიჯნაზე და მოიცვა ჯერ ინგლისი, შემდეგ კი საფრანგეთი, ნიდერლანდები და ბელგია. ამას მოჰყვა მოდერნიზაცია გერმანიაში, იტალიასა და სხვა ქვეყნებში. მოდერნიზაციის მეორე ეტაპმა მოიცვა ევროპის პერიფერიული ქვეყნები – რუსეთი, თურქეთი და აგრეთვე ლათინური ამერიკის დიდი ქვეყნები – ბრაზილია და არგენტინა. მოდერნიზაციის მესამე ეტაპი ქრონოლოგიურად უკავშირდება 1970-1980-იან წლებს და მოიცავს სამხრეთ-აღმოსავლეთ აზიის ე.წ. „ახალ ინდუსტრიულ" ქვეყნებს, რომლებსაც ზოგჯერ „აზიურ ვეფხვებსაც" უწოდებენ. და ბოლოს, ინდუსტრიალიზაციის ახალი ეტაპი – ე.წ. „პოსტინდუსტრიალიზაციის" სახით იწყება 1990-იანი წლებიდან ეკონომიკურად ყველაზე დაწინაურებულ ქვეყნებში, პირველ რიგში აშშ-ში და გლობალიზაციის ძლიერ ზეგავლენას განიცდის.

ეკონომიკის მოდერნიზაცია არის მოდერნიზაციის ერთიანი პროცესის შემადგენელი ნაწილი და მისი სხვა მიმართულებების საფუძველი. იგი გულისხმობს: თანამედროვე ეკონომიკური ზრდის მექანიზმის შექმნა-ამოქმედებას, ქვეყნის მთლიან შიგა პროდუქტში სასოფლო-სამეურნეო წარმოების ხვედრითი წილის შემცირებას და მრეწველობის, განსაკუთრებით მისი გადამამუშავებელი დარგის, ასევე მომსახურების სფეროს წილის ზრდას, ინდუსტრიული ეკონომიკის ინსტიტუციონალური კარკასის ფორმირებას, ეკონომიკის სახელმწიფო რეგულირების ახალი ფორმების, მეთოდების, ინსტრუმენტების, მექანიზმების გამოყენებას, ეკონომიკური პოლიტიკის შერეული ეკონომიკის განვითარებაზე კონცენტრირებას და ა.შ.

ეკონომიკური მოდერნიზაცია შეუძლებელია გარკვეული პოლიტიკური უზრუნველყოფის გარეშე. ამ თვალ-

საზრისით გამოიყოფა დემოკრატიული მოდერნიზაცია და ავტორიტარული მოდერნიზაცია. ცალკე დგას ე.წ. „ტოტალიტარული მოდერნიზაცია", რომელიც ფაშისტურ გერმანიასა და საბჭოთა კავშირში განხორციელდა. დემოკრატიული მოდერნიზაცია ძირითადად ევროპის ქვეყნებში წარიმართა და ინგლისი გვევლინება ამ თვალსაზრისით პიონერ ქვეყნად. დემოკრატიული მოდერნიზაცია მუდმივად მიმდინარეობს და განახლების პროცესს განიცდის. ამჟამად დღის წესრიგში ლიბერალური (წარმომადგენლობითი) დემოკრატიის „მონიტორინგულ დემოკრატიად" ტრანსფორმირების ამოცანა [Kean 2009].

ავტორიტარული მოდერნიზაცია დამახასიათებელია განვითარებადი სამყაროსთვის ე.წ. „სწრაფად მზარდი ბაზრის" (emergency market) მქონე ქვეყნებისთვის და ზოგიერთი პოსტსაბჭოთა ქვეყნისთვის. გამოყოფენ ავტორიტარული მოდერნიზმის რამდენიმე სახეობას: „განათლებული" ანუ „რბილი" ავტორიტარიზმი – სინგაპურში, ტაივანზე, სამხრეთ კორეაში, „მკაცრი" ავტორიტარიზმი – ჩილეში გენერალ ა. პინოჩეტის მმართველობის და ინდონეზიაში გენერალ სუხარტოს მმართველობის პერიოდში; „პარტიული" ავტორიტარული მოდერნიზმი – ჩინეთში, „საპარლამენტო" ავტორიტარული მოდერნიზმი – ინდოეთსა და იაპონიაში.

ამჟამად მეცნიერებს შორის დისკუსია მიმდინარეობს ეკონომიკური მოდერნიზაციის სხვადასხვა პოლიტიკური ფორმის ურთიერთმიმართების საკითხზე. ზოგიერთი მკვლევარი, მაგალითად, გ. ვაინშტეინი საერთოდ უარყოფს ეკონომიკური მოდერნიზაციის პოლიტიკური კონტექსტის მნიშვნელობას და აღნიშნავს: „ზოგჯერ მოდერნიზაცია წარმატებით ხორციელდებოდა დემოკრატიის, ზოგჯერ კი ავტორიტარიზმის პირობებში... საბოლოო ანგარიშით, მისი წარმატებულობა განისაზღვრებოდა არა პოლიტიკური სისტემის ხასიათით, არამედ საზოგადოების ხარისხობრივი პარამეტრებით და ადამიანური კაპიტალის განვითარების დონით" [Вайнштеин 2010]. თუკი მოდერნიზაციის წარმატება არ არის დეტერმინირებული მისი პოლიტიკური კონტექსტით, ნიშნავს თუ არა ეს, რომ არსებობს არჩევანი დემოკრატიასა და ავტორიტარიზმს შორის? ვაინშტეინის აზრით, „ბევრი ქვეყნისთვის ეს მართლაც ასეა". თავის მოსაზრებებში კიდევ უფრო კატეგორიულია მეცნიერი ვ. სუმსკი, რომელიც წერს: „მოდერნიზაცია მოითხოვს ავტორიტარულ პოლიტიკურ უზრუნველყოფას. დემოკრატია დამახასიათებელია მხოლოდ მის დამამთავრებელ ეტაპზე" [Сумски 2010]. აღნიშნული კანონზომიერება, ამ ავტორის აზრით, გარდამავალი ეპოქებისთვისაა დამახასიათებელი, რომელთაგან ერთ-ერთში ამჟამად მსოფლიო იმყოფება. ამიტომ „უნდა ვივარაუდოთ, რომ უახლოეს ათწლეულში ვერ მოხერხდება დემოკრატიის გლობალური ზეიმი და მსოფლიო ერთგვარად „გამოეკიდება" ავტორიტარიზმსა და დემოკრატიას შორის".

ავტორიტარული მოდერნიზმის გარდაუვალ აუცილებლობაზე მიუთითებს ე.წ. „სინგაპურული ეკონომიკური სასწაულის" შემოქმედი, ამჟამად სინგაპურის „დამრიგებელი მინისტრი" ლი კუან იუ: „საზოგადოების გარდამავალ ეტაპზე ობიექტური აუცილებლობაა არჩევანის გაკეთება – ან დემოკრატია, ან ეკონომიკური პროგრესი" [artishev.com|html]. მისივე აზრით, დემოკრატიაზე გადასვლა უნდა იყოს „კონტროლირებადი" და „ეტაპობრივი", რათა მან არ წარმოშვას ქაოსი და კატასტროფა.

ზემოაღნიშნული ავტორებიდან დიამეტრულად საპირისპირო მოსაზრება გააჩნია მკვლევარ ვ. შეინისს, რომელიც კატეგორიულად მიუთითებს, რომ „ჩვენს დროში მოდერნიზაციისა და დემოკრატიზაციის ერთმანეთისგან გამიჯვნა შეუძლებელია" [Шейнис 2013].

წინამდებარე სტატიაში ჩვენს ამოცანას არ წარმოადგენს ზემოთ მოყვანილ დისკუსიაში ჩაბმა. ერთადერთი, რაზეც ყურადღებას ვამახვილებთ, არის გლობალიზაციის ზეგავლენა განვითარებად ქვეყნებში მიმდინარე მოდერნიზაციაზე. გლობალიზაცია, რომელიც ნიშნავს გახსნილობის მაღალ ხარისხს ეკონომიკურ ურთიერთობებში, განვითარებად ქვეყნებში მოდერნიზაციის პირობებში მსოფლიო რესურსის ფართო გამოყენების შესაძლებლობას წარმოქმნის. ამ რესურსში განსაკუთრებული ადგილი უკავია განვითარებული ქვეყნებიდან შედინებულ ისეთ წარმოების ფაქტორებს, როგორიცაა ცოდნა, ტექნოლოგიები და კაპიტალი. ამასთანავე, გლობალიზაციას, რომელიც ხშირად „ვესტერნიზაციასთანაა" გაიგივებული, განვითარებად ქვეყნებში შეაქვს დასავლური ფასეულობები: დემოკრატია, ადამიანის უფლებებისა და პირადი თავისუფლების დაცვა, თავისუფალი საბაზრო ეკონომიკა და ა.შ. ეს ფასეულობები დიდ საფრთხეს წარმოადგენს ავტორიტარიზმისთვის, განსაკუთრებით კი მისი „მკაცრი" ფორმისთვის. პრობლემის მეორე ასპექტი ისტორიის გარკვეულ პერიოდში ორი დაპირისპირებული სისტემის – კაპიტალიზმისა და სოციალიზმის კონკურენციას ეხება. თავდაპირველად, განვითარებად ქვეყნებში მოდერნიზაცია ხორციელდებოდა „ნაციონალური სპეციფიკის მქონე კაპიტალიზ-

მის" მოდელის ფარგლებში, რომელშიაც „ნაციონალური შეფერილობის" ავტორიტარული რეჟიმები თავისთავად ითვლებოდა აშშ-ს სტრატეგიულ მოკავშირეებად და ისინი მსოფლიოს ამ ყველაზე ძლიერი და მდიდარი ქვეყნებიდან იღებდნენ სოლიდურ ეკონომიკურ, პოლიტიკურ და სამხედრო მხარდაჭერას. 1990-იანი წლების ბოლოდან სიტუაცია არსებითად შეიცვალა. „მსოფლიო სოციალიზმის" კრახით ორპოლუსიანი მსოფლიოს ადგილას ერთპოლუსიანი მსოფლიო გაჩნდა და რადიკალურად შეიცვალა დასავლეთის ქვეყნების, უპირველეს ყოვლისა, აშშ-ს დამოკიდებულება ავტორიტარული მმართველობების მიმართ: წინა პლანზე გადმოვიდა რადიკალური ეკონომიკური რეფორმების, ანტიეტატიზმის, ნაციონალური სახელმწიფოების მთავრობების ტნკ-ებთან უფრო ლიბერალური დამოკიდებულების მოთხოვნები. ყოველივე აღნიშნულიდან გამომდინარე აშკარაა, რომ ავტორიტარულ მოდერნიზმს ამჟამად „კარგი დღე არ უდგას", თუმცა მომავალში რას უნდა ველოდოთ – ავტორიტარული მოდერნიზმის ისტორიის არენიდან გაქრობას თუ ახალ რეალობასთან მის რაღაც ფორმით შეგუებას, ჯერ კიდევ გაურკვეველია.

## გლობალიზაცია, მოდერნიზაცია და საქართველოს ეკონომიკის პერსპექტივები

არც თუ შორეულ წარსულში, ყოფილი სსრ კავშირის შემადგენლობაში მყოფ საქართველოს ჰქონდა აგრარულ-ინდუსტრიული ტიპის ეკონომიკა. პოსტკომუნისტური ტრანსფორმაციის პირობებში განვითარებულმა მოვლენებმა განაპირობა ტოტალური დეინდუსტრიალიზაცია, სოფლის მეურნეობის არქაიზაცია და ნატურალიზაცია. შედეგად მივიღეთ პოსტკომუნისტური საქართველოს პოსტინდუსტრიული ეკონომიკა [Papava 2015], რომელიც არის ეკონომიკური რეგრესის და არა პროგრესის სიმბოლო.

სახელმწიფო დამოუკიდებლობის მოპოვებიდან დღემდე საქართველოს ეკონომიკა ფუნქციონირებს განვითარების ინერციული მოდელის ჩარჩოებში და გარკვეული დროის მანძილზე იგი ემყარებოდა ძველი დროიდან შემორჩენილ სამეურნეო კავშირებს და წინა პერიოდში დაგროვილ (შენარჩუნებულ) პოტენციალს. ამასთან იგი არის მოხმარებაზე, შემოსავლებზე და არა წარმოებაზე ორიენტირებული სისტემა [ვ. პაპავა, 2013]. იმისთვის, რომ თავი დავაღწიოთ გაჭიანურებულ ტრანსფორმაციულ ეკონომიკურ კრიზისს, აუცილებელია საქართველოს ეკონომიკის სტრატეგიული განვითარების პრინციპულად ახალი მოდელის შექმნა, რომელიც გაითვალისწინებს გლობალიზებად მსოფლიოში მიმდინარე პროცესებს და წარმოქმნილ რეალობას. ეკონომისტი მკვლევარები მსოფლიო ეკონომიკის თანამედროვე განვითარებას განიხილავენ „როგორც კონკურენტული განვითარების ერთი ეტაპიდან მეორეზე გადასვლის პროცესს" [სამსონი 2006]. ამ პროცესში ადგილი აქვს შიგა ბუნებრივ ან გარეგან ფინანსურ რესურსებზე და იაფ მუშახელზე დაფუძნებული ეკონომიკიდან ჯერ მწარმოებლურ კაპიტალდაბანდებებზე დაფუძნებულ ეკონომიკაზე, ხოლო შემდეგ ინოვაციურ ეკონომიკაზე გადასვლას. საქართველოს ეკონომიკის წინაშე მდგარი სტრატეგიული ამოცანის სირთულე და კრეატიულობა იმაში მდგომარეობს, რომ დეინდუსტრიალიზებული, პოსტკომუნისტურ-პოსტინდუსტრიული სისტემიდან, ზემოთ მითითებული ორი საფეხურის გამოტოვებით განხორციელდეს გადასვლა მესამე საფეხურზე, ანუ შეიქმნას ინოვაციური ეკონომიკური სისტემა და მოხდეს თანამედროვე სტანდარტების შესატყვისი პოსტინდუსტრიული მოდერნიზაცია ქვეყანაში.

რა არის საჭირო ამისთვის? პირველ რიგში, მთავრობამ უნდა შეიმუშაოს ეროვნული ინოვაციური სტრატეგიული მეგა პროექტი პირობითი სახელწოდებით „ინოვაციური საქართველო – 2030". მეგა პროექტი შეიძლება დაიყოს შემდეგ ცალკეულ (ქვე) პროექტებად:

- ინტელექტის ინსტიტუციონალიზაცია და კაპიტალიზაცია;
- სტრატეგიული აზროვნებისა და ხედვის აღორძინება;
- ინოვაციური კულტურის ჩამოყალიბებისთვის ხელშეწყობა;
- ეფექტიანად ფუნქციონირებადი, მაღალი საერთაშორისო სტანდარტების ადეკვატური საგანმანათლებლო სისტემის შექმნა;
- მეცნიერების განვითარების ინსტიტუციონალურ-სამართლებრივი, საორგანიზაციო და საფინანსო-ეკონომიკური უზრუნველყოფა.

ეროვნული ინოვაციური სტრატეგიული მეგა პროექტის პრაქტიკული რეალიზება შეიძლება განხორციელდეს სამ ეტაპად და თითოეულ ეტაპზე გადაწყდეს კონკრეტული ამოცანა, კერძოდ: პირველი ეტაპი უნდა დაეთმოს კოგნიტურ-ინოვაციური ეკონომიკისთვის აუცილებელი ინსტიტუციონალური გარემოს შექმნას, რაც გულისხმობს ინოვაციების მასტიმულირებელი საკანონ-

მდებლო ბაზის მომზადებას. ამ ეტაპზე განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ქვეყანაში სტაბილური მაკროეკონომიკური გარემოს უზრუნველყოფა. მეორე ეტაპზე უნდა დაიწყოს თვისობრივად ახალი ეკონომიკური ზრდა პრინციპულად ახალ ტექნოლოგიურ საფუძველზე და ბოლო, მესამე ეტაპზე უნდა მოხდეს მაღალ ტექნოლოგიებზე, ცოდნაზე, ინფორმაციაზე, წარმოების ქსელურ ორგანიზაციაზე დამყარებული უმაღლესი სოციალურ-ეკონომიკური და ეკოლოგიური ეფექტიანობის მქონე სამეურნეო სისტემის ფორმირება, რომელიც საქართველოს ღირსეულ ადგილს დაუმკვიდრებს მაღალკონკურენტულ გლობალურ ეკონომიკაში.

ზემოაღნიშნულ მეგა პროექტთან დაკავშირებით ორ უმნიშვნელოვანეს გარემოებას გვსურს მივაპყროთ მკითხველის ყურადღება. პირველი, ჩვენ აქ ვსაუბრობთ ინოვაციური განვითარების არა კონცეფციაზე, არამედ გეგმაზე, რომელიც კონცეფციისგან განსხვავებით კონკრეტული შინაარსის მატარებელია და გულისხმობს გასატარებელი ღონისძიებების ვადებს, პასუხისმგებელ სუბიექტებს, რესურსის და მონიტორინგის მექანიზმებს. მეორე, განსაკუთრებით უნდა გაესვას ხაზი ეკონომიკის ინოვაციური განვითარებისთვის სახელმწიფოს მხარდაჭერის მნიშვნელობას. უნდა შემუშავდეს ასეთი მხარდაჭერის ერთიანი სისტემა, რომელიც მოიცავს შემდეგ ელემენტებს:

- ინოვაციური განვითარების საკანონმდებლო უზრუნველყოფა;
- ინოვაციური ბიზნესის სტიმულირებაზე ორიენტირებული სპეციალური საფინანსო ინსტიტუტების შექმნა, რომლებიც გრძელვადიან და დაბალი საპროცენტო განაკვეთის კრედიტებს გასცემენ ინოვაციურ ფირმებზე. აღნიშნული თვალსაზრისით მეტად აქტუალურია განვითარების ბანკის შექმნა, რომლის ფუნქციონირება შეიძლება დაემყაროს საჯარო და კერძო სექტორის პარტნიორობის (PPP) პრინციპს;
- ინოვაციური ფირმებისთვის საგადასახადო შეღავათების მიცემა, რომელიც გაითვალისწინებს ფუნქციონირების საწყის ეტაპზე მათ გათავისუფლებას ყოველგვარი გადასახადისგან, აგრეთვე შეღავათებს რეინვესტირებულ თანხებზე;
- ინოვაციური ფირმების, განსაკუთრებით მცირე და საშუალო ზომის საწარმოების ძირითადი კაპიტალის დაჩქარებული აღდგენის წესის შემოღება;
- ინოვაციურ პროექტებთან დაკავშირებული რისკების ნაწილის სახელმწიფოს მიერ საკუთარ თავზე აღება;
- ინოვაციური ბიზნესის სფეროში უცხოური კაპიტალის მოზიდვის სტიმულირების დამატებითი მექანიზმების შექმნა;
- ინოვაციურ ბიზნესში დაკავებული ადამიანების პროფესიული მომზადების და გადამზადების ეფექტიანი სისტემის დანერგვა;
- ახალგაზრდა მეცნიერებისა და სპეციალისტების მხარდაჭერის სახელმწიფო პროგრამების გაფართოება;
- მეცნიერებისა და მაღალი ტექნოლოგიების, „ფაბლაბების" განშტოებული ქსელების შექმნა.

ზემოაღნიშნულმა და ბევრმა სხვა ღონისძიებამ უნდა უზრუნველყოს სახელმწიფოს წამყვანი როლი ინოვაციური ეკონომიკის შექმნაში, რაც იმის საფუძველი და საწინდარი გახდება, რომ საქართველოში ჩამოყალიბდება მაღალი, თანამედროვე სტანდარტების მქონე ეკონომიკა და მოხდება მისი ღირსეული ინტეგრირება გლობალურ ეკონომიკაში.

## დასკვნა

ამრიგად, თანამედროვე ეკონომიკური სისტემის ფუნქციონირება-განვითარების კანონზომიერებებს გლობალიზაციისა და პოსტიუნდუსტრიული მოდერნიზაციის დიალექტიკური ერთიანობა კარნახობს. გლობალიზაცია არის მსოფლიო ეკონომიკის მაგისტრალური გზის განმსაზღვრელი მთავარი ფაქტორი. სწორედ გლობალიზაციის პირობებში ყალიბდება და ვითარდება მოდერნიზაციის განსაკუთრებული ტიპი – პოსტინდუსტრიული მოდერნიზაცია, რომელიც არ დაიყვანება ტრადიციული საზოგადოების ჩამორჩენილობის დაძლევაზე, არამედ გულისხმობს ეკონომიკური განვითარების ინოვაციურ გზაზე გადასვლას. პოსტინდუსტრიალიზაციის კანონზომიერი შედეგია განათლებაზე, ცოდნაზე, მაღალ ტექნოლოგიებზე დამყარებული, რესურსდამზოგავი და ეკოლოგიზებული „ახალი ეკონომიკის" წარმოშობა. ამ მოდელში მთავარი აქცენტი გადატანილია არა ცხოვრების დონის ამაღლებაზე, არამედ ცხოვრების ხარისხის განვითარებაზე, რაც ხელს უწყობს ადამიანის შემოქმედებითი უნარ-ჩვევების ამაღლებას და მასთან ერთად საზოგადოებაში სოციალური სოლიდარობის განმტკიცებას. „ახალ ეკონომიკაში" ადგილი აქვს არამატერიალური ფასეულობების პრიორიტეტს მატერიალურ ღირებულებებზე და ამიტომ იგი, არსებითად, პოსტეკონომიკური სისტემაა.

მსოფლიო ეკონომიკის გლობალიზაციის, რეინდუსტრიალიზაციის და პოსტინდუსტრიული მოდერნიზაციის

კონტექსტში ამჟამად საქართველოს დეინდუსტრიალიზებული ეკონომიკური სისტემის ტრანსფორმირება პოსტინდუსტრიულ ინოვაციურ-კოგნიტურ ეკონომიკად არქიაქტუალური ამოცანაა, რომლის წარმატებით გადასაწყვეტად აუცილებელია ხელისუფლების მტკიცე პოლიტიკური ნება, საერთო-ეროვნული და ზოგადსაზოგადოებრივი კონსენსუსი, სწორი და ეფექტიანი ეკონომიკური პოლიტიკა. აღნიშნული ამოცანის გადაჭრა ჩვენი ქვეყნის ეკონომიკას მისცემს საშუალებას შეავსოს გლობალური ეკონომიკის ის სეგმენტები, რომლებიც ჯერ კიდევ არ არის დაკავებული სხვა ქვეყნების მიერ.

### გამოყენებული ლიტერატურა


1. **მექვაბიშვილი ე. (2009)**. ეკონომიკის გლობალიზაცია: მიმართულებები, გამოწვევები. პერსპექტივები.
2. **მოვსესიანი ა.გ., ოგნივცევი ს.ბ.(2004)** მსოფლიო ეკონომიკა.
3. **Neef j. ced.)**,(1998). The knowledge Economy. Boston.
4. **Romer P. M.** The Origins of Endogenous Growth. The Journal of Economic perspectives. 8(1). Pp.5-6.
5. **Друкер П. (1993)**. Постэкономическое обшество.
6. **Alkaly R.(2003)**. The New Economy. N.Y.
7. **Kean j.(2009)**. Life and Death of Democracy. L.
8. **artishev.com|html**
9. **Papava V. (2015)**. Necroeconomics of Post-soviet Post-Industrialism and the Model of Economic Development of Georgia and Russia.
10. **პაპავა ვ. (2013)**. „პოსტვარდისფერი" საქართველოს ეკონომიკური განვითარების ძირითადი გამოწვევები. „ექსპერტის აზრი", 2013, №4.
11. **სამსონი ი. (2006)**. განვითარების გზის ძიება: საქართველოს ამოცანები. „საქართველოს ეკონომიკური ტენდენციები", მარტი, №4.


# Unity of Globalization and Modernization – The Modern Economic Development Paradigm

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.002

Elguja Mekvabishvili
Doctor of Economic Sciences,
Professor of Ivane Javakhishvili Tbilisi State University Head of Theoretical Economy Department

**Key words:** economic globalization, information revolution, innovative economic, modernization.

The paper deals with the relationship between the economy globalization and post-industrial modernism; justifies Georgia's strategic economic development's main direction: transition from deindustrialized post-communist economic system to the post-industrial knowledge economy and taking the decent place in the global economy

# სავალუტო რყევებისა და საგარეო ვაჭრობის დინამიკის პარადიგმა

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.003

**მიხეილ თოქმაზიშვილი**
**ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, საქართველოს საპატრიარქოს წმინდა ანდრია პირველწოდებულის სახელობის ქართული უნივერსიტეტის პროფესორი, ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი**

**საკვანძო სიტყვები:** სავალუტო კურსი, საგარეო ვაჭრობა, სავალუტო პოლიტიკა, სავაჭრო პოლიტიკა, საქართველო

ეკონომიკური მეცნიერებაში ფართოდ გავრცელებულია შეხედულება, რომლის თანახმად, გაცვლითი კურსის არასტაბილურობას აქვს უარყოფითი გავლენა ქვეყნის სავაჭრო ურთიერთობებზე და ქმნის გაურკვევლობას სამეწარმეო საქმიანობაში (Alam, S.. 2011); კურსის რყევისას წარმოიშობა უარყოფითი ეფექტების მოლოდინი (Caglayan, M..2010); კურსის დევალვაცია და რყევები მტკივნეულად ზემოქმედებს ვაჭრობაზე, თუმცა მას აქვს არაპირდაპირი ნეგატიური ეფექტი სავაჭრო ნაკადებზე (Bahmani-Oskooee M.. 2009); კურსის რყევები პირდაპირ არ ზემოქმედებენ სავაჭრო ბრუნვაზე, მაგრამ გაურკვევლობა მნიშვნელოვან ზემოქმედებას ახდენს საერთაშორისო ტრანზაქციებზე (Hudson, A. 2010). კვლევები ადასტურებენ, ასევე რომ კურსის ცვლილებების შედეგი შეიძლება სხვადასხვა იყოს და ისინი განსხვავებულნი არიან დარგების, პერიოდების და ქვეყნების შესაბამისად.

დისკუსია მიმდინარეობს იმის თაობაზეც, თუ რა შემთხვევაში შეიძლება ჰქონდეს ეროვნული ვალუტის რყევებს დადებითი ეფექტი.

სავალუტო ფონდის ერთ-ერთ მოხსენებაში აღნიშნულია, რომ სავალუტო რისკების ზრდა ზრდის ექსპორტს [De Grauwe 1988]. ქვეყანაში სადაც იზრდება გაურკვევლობა, მეწარმეები შეეცდებიან გავიდნენ ახალ ბაზრებზე, თუმცა ასევე შესაძლებელია საწინააღმდეგოც მოხდეს და ეკონომიკა დაეცეს. იმის მტკიცება, რომ კურსის რყევა გზას გაუხსნის ექსპორტს ახალი ბაზრებისაკენ, ეფუძნება მხოლოდ გაურკვევლობის მომენტის გამოყენებას, რასაც შესაძლებელია ურთიერთსაწინააღმდეგო შედეგი ჰქონდეს სხვადასხვა ბაზრებზე. სწორედ ამიტომ მისი დადებითი თუ უარყოფითი ეფექტის განსაზღვრა დამოკიდებული ხდება იმაზე, თუ რა დაშვებებია გაკეთებული პრობლემების ასახსნელად (Sercu P 1998).

ბრეტონ ვუდსის სისტემის შემდეგ კურსის რყევების სიხშირე გაიზარდა და მისი ზემოქმედება გლობალურ ვაჭრობაზე ნეგატიური იყო, მაგრამ იგი იყო ძალიან სუსტი. ეს ემპირიული ფაქტი არ არის საყოველთაო (IMF). თუმცა არსებობს იმის მტკიცებაც, რომ სრულყოფილი ვაჭრობა ახდენს ვალუტის კურსის რყევების ნეიტრალიზებას და ამცირებს მათ [Mundell 1961].

ვალუტის ცვლლებების ნეგატიური ეფექტი საგარეო ვაჭრობაზე დამოკიდებულია როგორც ვალუტის რეგულირების წესზე, ასევე ქვეყნების ინტეგრაციის დონეზე, სტრატეგიულ პოლიტიკაზე და სხვა. გარემოებებზე. როგორც მრავალი კვლევა ადასტურებს, მას აქვს მოკლევადიანი ეფექტი, მაგრამ მისი მოქმედების ეფექტი განსხვავებულია დროის სხვადასხვა მონაკვეთში [Marc Auboin 2011]. სხვა კვლევების თანახმად, მართლია გაცვლით კურსის ზემოქმედებას აქვს ნეგატიურ ეფექტი, მაგრამ იგი ზემოქმედებს არ ექსპორტზე, არამედ იმპორტის შეზღუდვაზე [Staiger 2010].

ამდენად, სამეცნიერო ლიტერატურაში არ დგას

საკითხი ცალსახად გაცვლითი კურსის რყევების ნეგატიური ეფექტის შესახებ. კურსის რყევებმა სტაბილურ და პროგნოზირებად ეკონომიკაში დადებითი როლიც შეასრულოს, თუ კი კურსის ცვლილების რისკი მაღალ უკუგებას მისცემს ქვეყანას. ამ თვალსაზრისით, მკვლევართა გარკვეული ჯგუფი განასხვავებს კურსის რყევების ზემოქმედებას ცალკეულ დარგებში და პროდუქტის სახეობებზე ხანმოკლე და ხანგრძლივი პერიოდებში.

ერთ-ერთი კვლევის თანახმად, არსებობს კორელაციური კავშირი გაცვლითი კურსის რყევებს, ფასებს, იმპორტზე მოთხოვნასა და ექსპორტს შორის ხანგრძლივ პერიოდში [Ozturk 2009], ხოლო სხვა ნაშრომებში კი ეს კავშირი მხოლოდ ხანმოკლე პერიოდით დასტურდება [Bahmani-Oskooee 2009]. ამ კვლევების ავტორების აზრით, კურსის ცვლილება ხანმოკლე პერიოდში ახდენს გავლენას ეკონომიკაზე, იმპორტზე მოთხოვნაზე და სავაჭრო ბრუნვაზე, თუმცა ისინი იმასაც აღნიშნავენ, რომ ზემოქმედების ეფექტი დამოკიდებულია დარგის მნიშვნელობაზე და როლზე ეკონომიკაში. ინტეგრაცია და დარგობრივი ვაჭრობა ამცირებს სავაჭრო ნაკადების მგრძობიარობას გაცვლითი კურსის ცვლილებებით გამოწვეულ გაურკვევლობაზე.

სხვა მკვლევარები კი ამტკიცებენ, რომ კურსის ცვლილების ეფექტის პოზიტიური შესაძლებლობა იქმნება მაშინ, როდესაც რისკებისადმი ტოლერანტობა მაღალია და ფასების ცვლილებისადმი მგძნობიარობა დაბალია [Ozturk 2009]; ვალუტის რყევებს აქვს პოზიტიური ზემოქმედება დარგთაშორის ვაჭრობაზე და მას აქვს ე.წ „გადასახადის ეფექტის" როლი ექსპორტზე [Kumar 1992]. გაცვლითი კურსის რყევების დადებით ეფექტს ამტკიცებენ სხვა ავტორებიც [McKenzie 1997]. როგორც ამ ზოგიერთი ლიტერატურის ანალიზიდან ჩანს, გაცვლითი კურსის რყევების ზემოქმედების ნეგატიურ ეფექტს მრავალი ეკონომისტი აღიარებს, ხოლო მის დადებით ეფექტს კი ცალკეული ფაქტორების ახსნით ცდილობენ [Krugman 2010:450].

სხვა კვლევები აქცენტს სახელმწიფოს სიდიდეზე აკეთებენ. ამ კვლევების თანახმად, გაცვლითი კურსის ცვლილებები ზემოქმედებს მცირე ქვეყნებზე და ნაკლებად ზემოქმედებს დიდ ქვეყნებზე, რადგან მცირე ქვეყნებში ვაჭრობა ნაკლებად დივერსიფიცირებულია. თუმცა ისიც არის აღიარებული, რომ ზოგიერთ ქვეყანაში მისი ეფექტი დადებითი იყო და სხვა ქვეყნებში კი — უარყოფითი; გარდა ამისა, ხანგრძლივ პერიოდში განვითარებული ქვეყნების ექსპორტის გაზრდაში ვალუტის გაუფასურებას ჰქონდა განმსაზღვრელი როლი [Freund 2010]. იგივეს ამტკიცებს სხვა ნაშრომებიც განვითარებადი ქვეყნების მაგალითზე [Haddad 2010].

მთლიანობაში გაცვლითი კურსის რყევების ზემოქმედება ვაჭრობაზე არ არის საყოველთაო და მასშტაბური [Taglioni 2002]. მისი ზემოქმედება ზოგან დადებითია და ზოგან კი უარყოფითი [Ozturk 2006]. მათი ეფექტი მცირდება იმის მიხედვით, თუ რამდენად ფართო და დივერსიფიცირებულია საერთაშორისო ვაჭრობა, რამდენად მოქნილია სავაჭრო პოლიტიკა და სავალუტო კურსის რეგულირება, ფირმებისა და ფასების ელასტიურობა, რამდენად ღრმაა ქვეყნების ინტეგრაციას დონე და სხვა. ამდენად ეს საკითხი არის საკმაოდ რთული და მრავალწახნაგოვანი.

მართალია, გაცვლითი კურსის რყევას აქვს კორელაციური კავშირი ვაჭრობასთან, მაგრამ მისი დადებითი და ნეგატიური ეფექტი მხოლოდ სხვადასხვა დარგებისა და ქვეყნების მიმართ შესაძლებელია განსხვავებული იყოს.

მსოფლიო სავაჭრო ორგანიზაციის ერთ-ერთ გამოკვლევაში აღნიშნულია, რომ 2004 წლამდე, მკვლევარების აქცენტი გაკეთებულ იყო გაცვლითი კურსის და ვაჭრობის კავშირზე, გაცვლითი კურსის რყევის ეფექტზე ვაჭრობაზე, რაც გამომდინარეობდა ახალი სავაჭრო თეორიიდან ("new-new" trade theory), ხოლო 2005 წლიდან აქცენტი გადავიდა გაცვლითი კურსის დონეზე, მისი რეგულირების ზემოქმედებაზე სავაჭრო ურთიერთობებზე [Auboin 2011].

როგორც ლიტერატურის ზოგადი მიმოხილვიდან ჩანს, ვაჭრობაზე გაცვლითი კურსის ზემოქმედება სხვადასხვა ასპექტიდან განიხილება. თეორიულად კურსის რყევების ზემოქმედება ვაჭრობაზე არის საკამათო და კვლევის შედეგებიც საკმაოდ განსხვავებულია. იგი დამყარებულია იმაზე, თუ რა დაშვებები აქვთ გაკეთებული მკვლევარებს მისი მოდელირებისას.

საერთაშორისო ვაჭრობაში შემოსავლების, ინფლაციის, ფასების და საპროცენტო განაკვეთის ცვლილებების ზემოქმედებს ვალუტის საერთაშორისო ღირებულებაზე. თავის მხრივ საერთაშორისო ვალუტის გაცვლის კურსის ცვლილებაც ზემოქმედებს საქონლისა და მომსახურების მოთხოვნაზე ვაჭრობაში. როდესაც დოლარში გამოხატული იმპორტი არის დაბალი ღირებულების, მაშინ ყველა ამ ფაქტორის ზემოქმედების სიხშირე, ეფექტი და ხარისხი არის განსხვავებული, ამიტომ დაშვებები გაცვლითი კურსისა და ვაჭრობის მოდელში ხდება განმსაზღვრელი კვლევითი შედეგების მიღებაში.

ამ პრობლემის ერთ-ერთი ასპექტია სავალუტი რყევების სიხშირეებისა და ვაჭრობის დინამიკის შედარებითი ანალიზი, რაც საშუალებას იძლევა იმის გამოსავლენად, თუ რამდენად ძლიერია ვალუტის რყევების ზემოქმედება საგარეო ვაჭრობის ცვლილებებზე.

გაცვლითი კურსის ცვლილებების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი კრიტერიუმია სავაჭრო ნაკადების სენსიტიურობა გაცვლითი კურსის რყევებზე [Rey 2006]. სხვა მნიშვნელოვანი დეტერმინანტებია სავაჭრო პოლიტიკა, მაკროეკონომიკური პოლიტიკა, კაპიტალის შემოდინება და სხვა. როდესაც ეს ფაქტორები მგრძნობიარეა ვაჭრობის მიმართ, მაშინ მათ შეუძლიათ შეამცირონ გაცვლითი კურსის ცვლილების ზემოქმედების ეფექტი. თავისუფალ სავაჭრო პოლიტიკასა და გაცვლითი კურსის რეჟიმს საკმაოდ დიდი მნიშვნელობა აქვს ქვეყნების სავაჭრო ურთიერთობების დინამიურ განვითარებაში.

ვაჭრობაზე ზემოქმედებს როგორც გაცვლითი კურსის სიხშირე, რომელიც განისაზღვრება ყოველდღიური და ყოველთვიური ცვლილებებით წინა პერიოდთან შედარებით, ასევე მისი მდგრადობა გაცვლითი კურსის ხანგრძლივ პერიოდში დაფიქსირებულ წონასწორობის დონესთან. ეს ეფექტები განსხვავებულია და მათ შესაძლებელია ჰქონდეს როგორც დადებითი, ასევე უარყოფითი შედეგები.

ეროვნული ვალუტის კურსის რყევისა და ვაჭრობის ურთიერთკავშირის განხილვისას მხედველობაში გვაქვს ისიც, თუ ექსპორტი რამდენად არის დივერსიფიცირებული და გააჩნია თუ არა მათ სუბსტიტუტი. მასზე მოთხოვნა-მიწოდების ფაქტორი არის ძირითადი დეტერმინანტი.

საქართველოსა და თურქეთის მაგალითზე თურქული ლირას და ქართული ლარის რყევისა და ამ ქვეყნებს შორის ექსპორტ-იმპორტის თანაფარდობების შედარების საფუძველზე ვლინდება, რომ: გრძელვადიან პერიოდში თურქული ლირას რყევის სიხშირე აღემატებოდა ლარის რყევის სიხშირეს თითქმის 6 ჯერ, ხოლო თურქული ლირას საშუალო წლიურმა ნომინალურმა გაუფასურებამ აშშ დოლარის მიმართ 2016 წელს 1996 წელთან შედარებით შეადგინა 364 პროცენტი, ხოლო ქართული ლარის შესაბამისმა მაჩვენებელმა კი — 195 პროცენტი.

სრულად საწინააღმდეგო სურათი გვაქვს სავაჭრო ბრუნვასთან დაკავშირებით. ამავე პერიოდში ექსპორტის საშუალო წლიური ზრდის ტემპი თურქეთიდან საქართველოში 174 პროცენტით აღემატებოდა ექსპორტს საქართველოდან თურქეთში. ამის შედეგად ქართული ლარის რეალური კურსი თურქული ლირასთან გამყარდა 11.5 პროცენტით (ინდექსი 1995=100). თურქული ლირას რეალური კურსის ფორმირება ქართულ ლართან განაპირობა ლირას გაუფასურების სიღრმემ და სიხშირემ. ქართული ლარის შედარებით სტაბილურმა მდგომარეობამ ლირასთან მიმართებაში ვერ მოახდინა მნიშვნელოვანი გავლენა საქართველოს ექსპორტის უპირატეს ზრდაზე და თურქეთის სავაჭრო უპირატესობები (მასშტაბის ეკონომია, ლოჯისტიკა, წარმოების ტექნოლოგიური დონე და სხვა) და თურქული ლირას გაუფასურება აშშ დოლართან გახდა მისი ექსპორტის ზრდის პირობა, რომელმაც მნიშვნელოვნად განაპირობა საქართველოს საგარეო სავაჭრო დეფიციტის ზრდა თურქეთთან.

სავალუტი რყევების საშუალოვადიან ციკლებში განსხვავებული იყო ეროვნული ვალუტების რყევის სიხშირეები. ქართული ლარი ყველა პერიოდში ნაკლებად მერყეობდა თურქულ ლირასთან შედარებით. რყევების მაქსიმალურ სიდიდე 1996-2000 წლებში აღინიშნებოდა, ხოლო თურქული ექსპორტის მაქსიმალური ზრდა 2004-2008 წლებში იყო. ამასთან, სხვა პერიოდებისაგან განსხვავებით, მართალია 1996-2000 და 2012-2016 წლებში თურქული ლირას რყევების სიხშირე უფრო მაღალი იყო ვიდრე ლარის, მაგამ ამ ციკლებში ქართული ექსპორტის ზრდის ტემპები აღემატებოდა თურქეთიდან ექსპორტის ზრდის ტემპებს, რაც იმაზე მეტყველებს, რომ პირდაპირი კორელაციური კავშირი ვალუტის რყევებსა და ვაჭრობის ცვლილებებს შორის არ შეინიშნებოდა.

1996-2004 წლებში, ლარი თურქულ ლირასთან რეალურად გამყარდა 22 პროცენტით, მაგრამ საქართველოს ექსპორტის ზრდის ტემპმა შეადგინა 148.8 პროცენტი, უფრო მეტი, ვიდრე გაიზარდა თურქეთიდან იმპორტი (133.1 პროცენტი). (იხ. ცხრილი 1)[1]. 2004-1012 წლებში ლარის რეალური კურსი შემცირდა ლირასთან მიმართებაში. ამავე პერიოდში თურქეთის ექსპორტის ზრდის ტემპმა საქართველოში მიაღწია კულმინაციას, ხოლო 2008-2016 წლებში კი ლარისა და ლირას ცვლილებების მიუხედავად, თურქეთის ექსპორტი კვლავ აჭარბებდა საქართველოდან ექსპორტს. ეს გარემოება მეტყველებს იმაზე, რომ საქართველო-თურქეთის სავაჭრო ურთიერთობებში ლარი-ლირას რეალური გაცვლით კურსის ფორმირების ეფექტი ნეიტრალურია.

1 აქ ისიც უნდა მივიღოთ მხედველობაში, რომ ამ ციკლში არ არის ასახული 1994 წელს თურქეთში სავალუტო კრიზისი, რომლის შედეგებიც მომდევნო წლებში გამოვლინდა.

| | 1996-2000 | 2000-2004 | 2004-2008 | 2008-2012 | 2012-2016 |
|---|---|---|---|---|---|
| საქართველოდან თურქეთში ექსპორტის ზრდის ტემპი | 115.7 | 133.1 | 128.0 | 100.3 | 100.3 |
| თურქეთიდან საქართველოში ექსპორტის ზრდის ტემპი | 105.9 | 125.2 | 154.7 | 116.9 | 102.7 |
| ქართული ლარი (რყევის წლიური სიხშირე) | 0.13 | 0.04 | 0.06 | 0.04 | 0.14 |
| თურქული ლირა (რყევის წლიური სიხშირე) | 0.55 | 0.13 | 0.29 | 0.38 | 0.26 |
| ლარი-თურქული ლირას რეალური გაცვლითი კურსის ცვლილება (ციკლის დასაწყისი= 100) | 80 | 98 | 115 | 126 | 70 |

**ცხრილი 1 . ეროვნული ვალუტების რყევები და ვაჭრობის ზრდის ტემპები ( საშუალო წლიური)**

მიუხედავად გაცვლის კურსის ნეიტრალური ხასიათისა, გაცვლით კურსსა და სავაჭრო ბალანსის ურთიერთკავშირი სავალუტი ციკლების პერიოდებში J-მრუდის ეფექტის ფორმის არის[1]. ამდენად, საქართველო-თურქეთის სავაჭრო ურთიერთობებზე ზემოქმედებს ეროვნული ვალუტების სუბსტიტუტ ვალუტასთან გაცვლითი კურსის რყევები.

ამდენად, საქართველო-თურქეთის ვაჭრობისა და გაცვლით კურსების რყევების ემპირიული შეფასებით, შეიძლება დავასკვნათ ჰიპოთეზურად:

გრძელვადიან პერიოდებში თურქეთსა და საქართველოს შორის საგარეო ვაჭრობა არის მდგრადი და ორის ქვეყნის ეროვნული ვალუტების რყევები მის ცვლილებებზე მნიშვნელოვან ზემოქმედებას ვერ ახდენს.

მოკლევადიან და საშუალოვადიან პერიოდებში ექსპორტ-იმპორტის ტემპების ახსნა ეროვნული სავალუტო კურსის ცვლილებებით არ ავლენს მათ შორის მკაცრ კორელაციურ კავშირებს. ლარი-ლირას კურსის შედეგად არ ხდება შესაბამისი ცვლილებები ვაჭრობაში.

გაცვლითი კურსის ცვლილებების ზემოქმედება ექსპორტისა და იმპორტის თანაფარდობაზე და ეროვნული ვალუტის გამყარება არ იწვევს მყისიერად ექსპორტის გაუარესებას ან იმპორტის სტიმულირებას. ეს გარემოება არც სავალუტო ციკლების პერიოდებში აღინიშნება.

ვაჭრობის განვითარება დამოკიდებული ხდება ეროვნული ვალუტის სუბსტიტუტ ვალუტასთან კურსის ცვლილებაზე და ქვეყნების მიერ გატარებულ საერთო ეკონომიკურ პოლიტიკაზე.

1 იმ შემთხვევაში, თუ მას ეროვნული ვალუტების აშშ დოლართან მიმართებაში განვიხილავთ.

## გამოყენებული ლიტერატურა


1. **Alam, S. And Ahmad, Q. (2011)**. “Exchange Rate Volatility and Pakistan’s Bilatera Imports from Major Sources: An Application of ARDL Approach“, International Journal of Economics and Finance, Vol. 3, No. 2.
2. **Caglayan, M. and Di, J. (2010)** “Does Real Exchange Rate Volatility Affect Sectoral Trade Flows?“ Southern Economic Journal 2010, 77(2).
3. **Bahmani-Oskooee, M. and Hegerty, S. W. (2009)**. “The Effects of Exchange-Rate Volatility on Commodity Trade between the United States and Mexico“, Southern Economic Journal, 2009, 75(4).
4. **Hudson, A. and Straathof, B. (2010)** “The Declining Impact of Exchange Rate Volatility on Trade“, De Economist 158, No.4, 2010.
5. **De Grauwe, P. (1988)**, “Exchange Rate Variability and the Slowdown in Growth of International Trade“, IMF Staff Papers, 35.
6. **Sercu, P. and Uppal, R. (1998)**, “Exchange Rate Volatility, International Trade: A general Equilibrium analysis“, Mimeo, University of British Colombia. http://facultyresearch.london.edu/docs/SercuUppal.pdf
7. **Exchange Rate Volatility and Trade Flows – Some New Evidences, IMF (2004)**, Occasional Paper 235.
8. **Mundell, Robert (1961)**, A Theory of Optimum Currency Areas, American Economic Review, 51, (September). https://www.aeaweb.org/aer/top20/51.4.657-665.pdf
9. **Auboin Marc and Ruta Michele, The Relationship**

**between Exchange rates and International Trade: a Review of Economic Literature. Staff Working Paper ERSD-2011-17 27, WTO, October 2011.**

10. **Staiger, Robert W. and Alan O. Sykes (2010)**, "Currency manipulation" and world trade, World Trade Review 9(4).
11. **Ozturk, I. and Kalyonju, H. (2009)**, "Exchange Rate Volatility and Trade: An Empirical Investigation from Cross-Country Comparison", African Development Review, Vol. 21, No. 3.
12. **Bahmani-Oskooee, M. and Hegerty, S.W. (2009)** "The Effects of Exchange-Rate Volatility on Commodity Trade between the United States and Mexico", Southern Economic Journal, 2009, 75(4).
13. **Ozturk, I. and Kalyonju, H. (2009)**, "Exchange Rate Volatility and Trade: An Empirical Investigation from Cross-Country Comparison", African Development Review, Vol. 21, No. 3.
14. **Kumar, Vikram (1992)**, The Real Effects of Exchange Rate Risk on International Trade, Working Paper 92/5, Federal Reserve Bank of Atlanta.
15. **McKenzie, Michael D. and R. Brooks (1997)**, "The Impact of Exchange Rate Volatility on German – US Trade Flows," Journal of International Financial Markets, Institutions and Money, 7.
16. **Klein, M. (1990)**, "Sectoral Effects of Exchange Rate Volatility on United States Exports". Journal of International Money and Finance, 9.
17. **Adnan Kasman, Saadet Kasman (2005)**, "Exchange rate uncertainty in Turkey and its impact on export volume", METU Studies in Development, 32 (June).
18. **Krugman P., Obstfeld M., Melitz M. (2012)**, International Economics: Theory & Policy.
19. **To What Extent Do Exchange Rates and Their Volatility Affect Trade? The Case of Two Small Open Economies, China and New Zealand, TAD/TC/WP (2011)**.
20. **Freund, Caroline and Martha Denisse Pierola, (2010)**, Export entrepreneurs: evidence from Peru, Policy Research Working Paper Series, # 5407, The World Bank.
21. **Haddad, Mona and Cosimo Pancaro (2010)**, Can Real Exchange Rate Undervaluation Boost Exports and Growth in Developing Countries? Yes, But Not for Long, Economic Premise, # 20. World Bank.
22. **Taglioni, Daria (2002)**, Exchange Rate Volatility as a Barrier to Trade: New Methodologies and Recent Evidences, Economie Internationale (CEPII), Quarter 1-2.
23. **Ozturk, Ilhan (2006)**, Exchange Rate Volatility and Trade: A Literature Survey, International Journal of Applied Econometrics and Quantitative Studies, Vol. 3.
24. **Auboin Marc and Ruta Michele (2011)**, The Relationship Between Exchange rates and International Trade: a Review of Economic Literature. Staff Working Paper ERSD-2011-17 27, WTO.
25. **Rey S. (2006)**, Effective Exchange Rate Volatility and MENA countries Exports to the EU, Journal of Economic Development, 2, Volume 31, Number 2, December. http://www.jed.or.kr/full-text/31-2/2.pdf

# Paradigm of Currency Exchange Fluctuations and Foreign Trade Dynamics

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.003

**Mikheil Tokmazishvili**
Doctor of Economic Sciences, Professor St. Andrew the First-Called Georgian University of the Patriarchate of Georgia, Ass. Professor Ivane Javakhishvili Tbilisi state University

**Key words:** foreign exchange, foreign trade, monetary policy, trade policy, Georgia

This paper focuses on the currency rate changes and the impact of the currency fluctuations on trade flows. Through the empirical estimation of trade relations and exchange rate fluctuations, it is concluded, that the frequency of the foreign exchange fluctuations and the currency cycles were not reflected on Georgia-Turkey trade relations sufficiently. Trade flows were relatively dynamically. This case does not fully correspond to the widespread opinion according to which the exchange rate instability has a negative impact on trade relations, creates uncertainty and gives rise to the adverse effects of the expectations of business activity.

Impact of the exchange rate fluctuations on the countries' trade relations changes in the short and long term has different characteristics. Explanation of the export-import changes in short and medium term through the national currency exchange rate cycles does not show the correlation between them; and in the long-term – the national currency devaluation effect on dynamics of the trade relations was very slow. Foreign trade was sustainable, and the country's national currency fluctuations did not have a significant role in the trade changes. Moreover, impact of the exchange rate on the ratio of export and import and national currency appreciation has not led to the deterioration of export conditions.

# ინტერნაციონალური ტენდენციები უმაღლესი განათლების სისტემაში

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.004

**ვახტანგ სართანია**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი,
საქართველოს საპატრიარქოს წმიდა ანდრია პირველწოდებულის სახელობის ქართული უნივერსიტეტის პროფესორი, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი

**საკვანძო სიტყვები:** გლობალიზაცია, უმაღლესი განათლების სისტემა, ინტერნაციონალური ტენდენციები

უმაღლესი განათლების სფეროს განვითარების დინამიკა გლობალიზაციის პროცესმა ძლიერ დააჩქარა. ის გამოწვევები რასაც გლობალიზაცია ეკონომიკის წინაშე აყენებს განათლების სისტემაზეც აისახება. პროცესი აძლიერებს კონკურენციას არა მარტო ბიზნესკომპანიებს შორის, ასევე მოქმედებს უმაღლესი სასწავლო დაწესებულებების საქმიანობაზეც, რაც საგანმანათლებლო მომსახურების ბაზარზე გარკვეულ ცვლილებებს განაპირობებს. უმაღლესი სასწავლებლებისთვის აქტუალური ხდება საგანმანათლებლო პროგრამების ცვლილება, ერთობლივი პროგრამების ამუშავება, ერთობლივი კვლევების ჩატარება, სტუდენტთა და აკადემიური პერსონალის მობილობა და სხვა. აღნიშნულმა ცვლილებებმა თავის მხრივ განაპირობა ის, რომ ბაზარზე უმაღლესი სასწავლო დაწესებულებების მუშაობის ეფექტიანობა შესაბამისად განსხვავებულია, მათ კონკურენციის ხარისხის გაძლიერებასთან ერთად ეფექტიანობის მაჩვენებელიც განსხვავებული აქვთ. ეს განსაკუთრებით პრობლემაა კერძო უმაღლეს სასწავლებლებში. ამიტომ გლობალიზაციის პროცესის, ინტერნაციონალიზაციის პროცესის გავლენის და უმაღლესი სასწავლო დაწესებულების მართვის საკითხების შესწავლა უმაღლესი განათლების სფეროში დღეს მეტად აქტუალური და პრობლემურია.

საქართველოს ბოლონიის პროცესის დეკლარაციის მონაწილე ქვეყნებთან გაერთიანების შემდეგ, ქართული საგანმანათლებლო სივრცე გახდა ევროპული საგანმანათლებლო სივრცის ნაწილი. 2005 წელს ბერგენის სამიტზე საქართველო ოფიციალურად შეუერთდა ბოლონიის პროცესს, შესაბამისად 2005 წლიდან საქართველოს საგანმანათლებლო სისტემაზე ვრცელდება ყველა ის სტანდარტები და მოთხოვნები, რაც ევროპულ სივრცეს გააჩნია. ეს როგორც უნივერსიტეტების განვითარების, ასევე ახალი ერთობლივი პროგრამების ამუშავების საფუძველს წარმოადგენს და კოოპერაციის საფუძველზე ერთობლივი კვლევების ჩატარების შესაძლებლობას ქმნის.

ბოლონიის პროცესის მონაწილე ქვეყნების შეთანხმებამ ხელი შეუწყო უნივერსიტეტების ურთიერთთანამშრომლობას. გაზარდა ევროპული საგანმანათლებლო დაწესებულებების დაინტერესება საქართველოს საგანმანათლებლო სივრცისა და ქართული უნივერსიტეტების საქმიანობისადმი. გაიზარდა დონორი და საქველმოქმედო ორგანიზაციების მხრიდან დაფინანსება და ჩართულობა ჩვენი ქვეყნის განათლების სისტემის რეორგანიზაციის საქმეში. შესაძლებელი გახდა სტრუქტურული ცვლილებების განხორციელება. მიუხედავად ამისა, ქვეყნის საგანმანათლებლო სისტემა კვლავ პრობლემების წინაშეა: კვლავ პრობლემად რჩება სამუშაო ძალის ბაზარსა და საგანმანათლებლო ბაზარს შორის კავშირურთიერთობის საკითხი, სასწავლო პროცესში დამსაქმებელთა მონაწილეობის პრობლემა და მათი

ჩართულობა კვალიფიკაციური კადრების მომზადების საქმეში, სასწავლო პროგრამების შედგენაში მონაწილეობა. უპირველესად მოსაწესრიგებელია საგანმანათლებლო დაწესებულებების ფინანსირების საკითხი. უმაღლესი განათლების სფეროს დაფინანსება, მრავალი ცვლილებების მიუხედავად, კვლავ პრობლემურია. უმაღლესი განათლების დაფინანსების სხვადასხვა სახის (საგრანტო, მიზნობრივი თუ სხვა) გამოყენებამ უნდა უზრუნველყოს კვალიფიციური კადრების მომზადება, რაც ხშირად არ ხდება. შესასწავლია ფინანსირების უკუგების, განათლების სფეროს მონიტორინგის ჩატარების, კადრების მომზადების დონესა და ბაზარზე სამუშაო ძალაზე მოთხოვნას შორის კავშირურთიერთობის საკითხები.

ყოველივე აღნიშნულის გარდა მეტად მნიშვნელოვანია საგანმანათლებლო სფეროს ხარისხის ამაღლების და საგანმანათლებლო მომსახურების თანამედროვე ევროპულ სტანდარტებთან შესაბამისობის მიღწევა. ეს კი უმაღლესი განათლების ხარისხის ამაღლების და ამ სფეროს ინტერნაციონალიზაციის გარეშე შეუძლებელია.

ლუვენის კონვენციამ, 2009 წელს, ხელშეკრულების მონაწილე ქვეყნებისთვის, განვითარების სრულიად ახალი პრიორიტეტები განსაზღვრა: სწავლების მეთოდების სრულყოფა და სწავლების ხარისხის ეტაპობრივი ზრდა; უმაღლესი სასწავლებლების ინფრასტრუქტურის გაუმჯობესების აუცილებლობა; განათლების ხელმისაწვდომობის ეტაპობრივი ზრდის ხელშეწყობა; შრომის ბაზრის გაზრდილი მოთხოვნებისა და სტანდარტების დაკმაყოფილება შრომითი რესურსების კვალიფიკაციის ზრდის ხარჯზე; კვლევებისა და სამეცნიერო ინოვაციების ხელშეწყობა.

2015 წლის ერევნის კომუნიკემ თანამშრომლობის ფარგლებში განსხვავებული მიმართულებები განსაზღვრა. კომუნიკეში აღნიშნულ იქნა, რომ საგანმანათლებლო პროგრამები კურსდამთავრებულებს უზრუნველყოფს ცოდნით, უნარებითა და კომპეტენციით, რათა მათ სწავლა გააგრძელონ ევროპულ უნივერსიტეტებში და შეუერთდნენ ევროპის შრომის ბაზარს. ბოლონიის ხელშეკრულების თანახმად გაიზარდა სტუდენტების და კურსდამთავრებულთა მობილობის შესაძლებლობებიც ევროპული უმაღლესი განათლების სივრცის ფარგლებში. ყოველივე აღნიშნულთან ერთად აუცილებელი გახდა, რომ წახალისდეს სტუდენტზე ორიენტირებულ სასწავლო გარემოში პედაგოგიური ინოვაციების განვითარება და სწავლება-სწავლის პროცესში ციფრული ტექნოლოგიების გამოყენების პოტენციური სარგებლის მიღწევა.

ამრიგად, ბოლონიის პროცესის მონაწილე ქვეყნების თანამშრომლობის არეალი კიდევ უფრო გაფართოვდა.

უმაღლესი განათლების ინტერნაციონალიზაციის პროცესი მრავალი საერთაშორისო ასპექტების გათვალისწინებას გულისხმობს განათლების სისტემაში. კერძოდ, სწავლებაში, კვლევებში, სასწავლო დაწესებულებების ადმინისტრირებაში, საერთაშორისო თანამშრომლობაში. ეს პროცესი თითოეული მიმართულებით გარკვეული სამუშაოების ჩატარებას გულისხმობს:

1. სტუდენტებთან მუშაობის მიმართულებით – გაცვლითი პროგრამების ამუშავებას, უცხოელი სტუდენტების მიღებას, სტუდენტთა ინდივიდუალური მობილობის მართვას, სტუდენტთა საზაფხულო სკოლების მოწყობას.
2. აკადემიური პერსონალის მიმართულებით – პროფესორთა და მკვლევართა გაცვლას, ერთობლივი კვლევითი სამუშაოების ჩატარებას, საზღვარგარეთ უნივერსიტეტებში სტაჟირებას, ერთობლივი პროგრამების შექმნას, ინტენსიური კურსების და საზაფხულო სკოლების მოწყობას.
3. სასწავლო პროცესის და კვლევების ადმინისტრირების მიმართულებით – სტუდენტთა შეფასებას, მიღებული ცოდნის აღიარებას და სერტიფიცირებას. პრობლემურია და საკანონმდებლო რეგულირებას საჭიროებს მიღებული ცოდნის აღიარების, ორმაგი დიპლომების გაცემის, განათლების დოკუმენტების საერთაშორისო აღიარების, განათლების ხარისხის შეფასების საკითხები.
4. საერთაშორისო თანამშრომლობის კუთხით – ადმინისტრაციისთვის გაცვლითი პროგრამების ამუშავებას, მატერიალური და შრომითი რესურსების მართვის რეგულირებას, საინფორმაციო და საკონსულტაციო სამსახურების შექმნას, შეფასების პროცედურას, ინფრასტრუქტურის სრულყოფას.

მიუხედავად იმისა, რომ განათლების ინტერნაციონალიზაციის საკითხები მრავალი ავტორის კვლევის ობიექტია, ჯერ კიდევ არ არსებობს ჩამოყალიბებული ერთიანი შეხედულება ამ პროცესის განხორციელების შესაძლებლობების და წინააღმდეგობების შესახებ. ის რომ ხელი უნდა შეეწყოს ერთობლივი პროგრამების ამუშავებას ან კვლევების ჩატარებას ეს ზოგადი პოსტულატია და ამიტომ სასურველობის სახით რჩება.

ინტერნაციონალიზაცია არის სტრატეგიული პრო-

ცესი, რომელსაც მივყავართ წინასწარ განსაზღვრულ სტრატეგიულ მიზნამდე. საერთაშორისო განათლების ევროპული ასოციაციის მიერ განათლების ინტერნაციონალიზაცია განსაზღვრულია როგორც პროცესების ერთობლიობა, რომლის შედეგადაც განათლება ხდება ნაკლებად ლოკალური და მეტად საერთაშორისო საქმიანობაზე ორიენტირებული. მაგალითად, ამერიკულ უნივერსიტეტებში ინტერნაციონალიზაციას განიხილავენ როგორც პიროვნების განვითარების მძლავრ იარაღს, თვით ინტერნაციონალიზაცია კი მიიჩნევა როგორც დამატებითი ღირებულების მომტანი პიროვნებისთვის. რაც ჩვენი აზრით მთლიანად განსაზღვრავს ევროპული საგანმანათლებლო სივრცის თავისებურებებს, და რომელიც აისახა ბოლონიის დეკლარაციასა და მის შემდგომ მიღებულ რიგ დოკუმენტებში. ევროპული უმაღლესი განათლების სივრცე პირდაპირ კავშირშია ტრანსნაციონალურ განათლებასთან თავისი დადებითი და უარყოფითი მხარეებით. ტრანსნაციონალურ განათლებას როგორც ახალი შესაძლებლობები მოაქვს, ასევე საფრთხეებსაც აჩენს. ეს კი განპირობებულია იმით, რომ ევროპული საგანმანათლებლო სივრცე არ არის გამიჯნული არაევროპული საგანმანათლებლო სივრცისგან. ბოლონიის დეკლარაციის მონაწილე ქვეყნების ერთობლივი შეთანხმებები მიზნად ისახავს ევროპული ეროვნული საგანმანათლებლო სისტემების გაძლიერებას. რაც გულისხმობს ამ სისტემების ურთიერთკავშირების განმტკიცების, განათლების ხარისხისა და კონკურენტუნარიანობის გაუმჯობესების ხელშეწყობას. მაგრამ ეს არ უნდა ეწინააღმდეგებოდეს ეროვნულ თავისებურებებს.

ცალკეული უნივერსიტეტის საქმიანობის ინტერნაციონალიზაციის პროცესი დამოკიდებულია მისი საქმიანობის თავისებურებაზე, და შესაბამისობაში უნდა იყოს უნივერსიტეტის მისიასთან, უნივერსიტეტის შრომით და ფინანსურ რესურსებთან, მატერიალურ-ტექნიკურ ბაზასთან, სამეცნიერო პოტენციალთან. უნდა ითვალისწინებდეს სტუდენტთა რაოდენობას და შესაბამისობაში იყოს უნივერსიტეტის სტრატეგიული განვითარების გეგმასთან.

დღეისათვის განათლების ინტერნაციონალიზაციის პროცესი და მისი მართვა კონკურენტუნარიანობის ამაღლების მნიშვნელოვანი ფაქტორია. მსოფლიოში არ არსებობს უმაღლესი განათლების საერთაშორისო სისტემა. საყოველთაოდ აღიარებული განათლების ამერიკული, ბრიტანული თუ გერმანული მოდელი სხვა ქვეყნების მიერ გამოიყენება საკუთარი საგანმანათლებლო სისტემის შესაქმნელად.

გლობალიზაციის და ეკონომიკის ინტერნაციონალიზაციის პროცესის განვითარებამ უმაღლესი სასწავლებლების წინაშე ახალი ამოცანები დააყენა – პროფესიული კადრების მომზადება, რომლებიც ეფექტიანად იმუშავებდა სწრაფად ცვალებად გლობალურ ბაზარზე. ინტერნაციონალიზაციის პროცესებში ჩართვა მრავალი ფორმით არის შესაძლებელი, რამაც ხელი უნდა შეუწყოს უნივერსიტეტებისთვის ფინანსირების დივერსიფიკაცია, უნდა გაზარდოს უნივერსიტეტების დაფინანსება უცხოელი სტუდენტების მოზიდვის მეშვეობით, სრულყოს სასწავლო პროგრამები, აამუშაოს ერთობლივი პროგრამები უცხოელ პარტნიორ უნივერსიტეტებთან ერთად, ერთობლივი კვლევები განახორციელოს, რომელშიც ჩართული იქნებიან პროფესორები და სტუდენტები სხვადასხვა უნივერსიტეტებიდან და სხვა. ყოველივე აღნიშნული გულისხმობს ერთობლივი კვლევითი პროექტების შემუშავებას, გაცვლითი პროგრამების ამუშავებას სტუდენტებისა და პროფესორებისთვის, სოციალური პროგრამების შემუშავებას უცხოელი სტუდენტებისთვის.

ინტერნაციონალიზაციის პროცესი შეიძლება განვიხილოთ, როგორც სისტემატური ინტეგრაციის პროცესი საერთაშორისო თანამშრომლობის ასპექტებით. ამ პროცესს მუდმივი მუშაობა ესაჭიროება. ამიტომაა რომ მრავალი უნივერსიტეტი არ მიიჩნევს ინტერნაციონალიზაციას უნივერსიტეტის სტრატეგიისთვის საჭირო მნიშვნელოვან ფაქტორად.

21-ე საუკუნის უმაღლესი განათლების სისტემა საჭიროებს სწავლების ორგანიზაციის პროცესის გარდაქმნას და ცვლილებებს. ეს პროცესი ასე იყო მუდამ. მაგრამ მეოცე საუკუნის ბოლოდან ეს ცვლილებების ტემპი დაჩქარდა, ამიტომ საჭიროა ცვლილებების მართვის სისტემის ფორმირება. თანამედროვე ეტაპზე ცვლილებების განხორციელების მასშტაბი და მიმართულებების შერჩევა წარმატებული საქმიანობის გარანტი გახდა. უნდა აღინიშნოს შემდეგი გარემოებაც – ეკონომიკის განვითარებაში სისტემატურმა და სწრაფმა ცვლილებებმა განაპირობა ის, რომ ვიდრე სტუდენტი დაამთავრებს სწავლას და მიიღებს დიპლომს, მისი ცოდნა უკვე ასწრებს „დაძველებას". ამან წარმოშვა პროფესიული ცოდნის მუდმივად განახლების საჭიროება, ე.წ. უწყვეტი განათლების ქსელის შექმნის საჭიროება.

ქვეყნის საგანმანათლებლო სისტემის, თუნდაც უნივერსიტეტების საქმიანობის ინტერნაციონალიზაცია არის გრძელვადიანი პროცესი, რომელსაც შესაბამისი დაგეგმვა სჭირდება. ამიტომ ამ საკითხებს ყოველთვის

სტრატეგიული დაგეგმვის ჭრილში და სტრატეგიული ხედვის შესაბამისად უნდა განხილვა.

აღნიშნული პრობლემების მოგვარება ყოვლად წარმოუდგენელია შემდეგი საკითხების გარეშე, როგორიცაა: ინტერდისციპლინური სწავლებისა და კვლევების აუცილებლობა; სწავლების ახალი მეთოდების დანერგვა; ცენტრალიზებული მენეჯმენტის, მთლიანად მენეჯმენტის პროცესის და ლიდერობის მნიშვნელობის ზრდა; ინვესტიციების და რისკების შეფასება; თანამედროვე ტექნოლოგიების დანერგვა; მარკეტინგის როლის გაძლიერება; აკადემიური და ადმინისტრაციული პერსონალის გადამზადების აუცილებლობა და სხვა. ყოველივე აღნიშნული საჭიროებს ორგანიზაციულ ცვლილებებს და აქტივობების ზრდას. ეს კი დამატებით რესურსებს საჭიროებს, რაც სტრატეგიის განსაზღვრისას გასათვალისწინებელია.

გარდა ამისა ინტერნაციონალიზაციის პროცესი მოითხოვს არსებული სიტუაციის ანალიზს, უნივერსიტეტების საქმიანობის შიდა შესაძლებლობების და გარე ფაქტორების შეფასებას, სტრატეგიული მიმართულებების ჩამოყალიბებას და გრძელვადიანი სტრატეგიული მოქმედების გეგმის შემუშავებას თანამედროვე გამოწვევების შესაბამისად.

საჭიროა სტრატეგიის შემუშავება და ამ სტრატეგიის იმპლემენტაცია. უნივერსიტეტებისთვის საჭიროა სტრატეგიების იმპლემენტაციის სარგებლის აღქმაც. ის უნივერსიტეტები, რომლებსაც აქვთ ინტერნაციონალიზაციის ცალკეული თუ ინტეგრირებული სტრატეგიები, ფიქრობენ რომ სტრატეგიების არსებობა მათ დაეხმარება ახალი პარტნიორების შეძენაში, მეტი საკუთარი სტუდენტის საზღვარგარეთ გაგზავნაში, მეტი უცხოელი სტუდენტის მოზიდვაში, მეტი ერთობლივი და ორმაგი ხარისხის პროგრამების ამოქმედებაში და ა.შ. რეალური სტატისტიკა კი აჩვენებს, რომ უნივერსიტეტებისთვის უფრო პრიორიტეტული უცხოელი სტუდენტების მოზიდვაა.

ბევრი ქართული უნივერსიტეტი უკვე მუშაობს განათლების ინტერნაციონალიზაციის საკითხებზე. დასრულების პროცესშია ტემპუსის პროექტი „ინტერნაციონალიზაცია ცენტრალურ აზიასა და აღმოსავლეთის პარტნიორობის ქვეყნებში", რომელშიც ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის და გორის სასწავლო უნივერსიტეტის გარდა მონაწილეობს ოთხი ევროპული უნივერსიტეტი, რომელთაც ინტერნაციონალიზაციის მეტი გამოცდილება გააჩნიათ. პროექტი მიზნად ისახავს გაუზიაროს ევროპული გამოცდილება და ჩაატაროს ტრენინგები უნივერსიტეტის ინტერნაციონალიზაციის სტრატეგიების ჩამოყალიბების და განხორციელების მიმართულებით. ჩვენი აზრით კვლევის შედეგები დახმარებას გაუწევს ქართულ უნივერსიტეტებს ამ საკითხების გადაწყვეტაში.

საქართველოს კანონმდებლობის შესაბამისად, ერთობლივი ხარისხის მიმნიჭებელი პროგრამები, და შესაბამისად, ერთობლივი ხარისხის მინიჭება დაშვებულია. აკრედიტებულ უმაღლეს სასწავლებლებში მუშაობს ერთობლივი პროგრამებიც, მაგრამ ნაკლებობაა სრული ინგლისურენოვანი პროგრამების. ბოლონიის პროცესის შესაბამისად საქართველოში ყველა უმაღლესი სასწავლებელი იყენებს ECTS საკრედიტო სისტემას. ყველა უმაღლესი სასწავლებელი გასცემს დიპლომის დანართებს ქართულ და ინგლისურ ენებზე, მაგრამ მონიტორინგი არ მიმდინარეობს თუ როგორ იყენებენ მას დამსაქმებელი ორგანიზაციები. ბოლონიის ხელშეკრულებით განსაზღვრულია და მის ფარგლებში ხდება აღიარება უცხოეთში მიღებული განათლების, სასწავლო კრედიტების, რასაც საქართველოს განათლებისა და მეცნიერების სამინისტრო ახორციელებს. კვალიფიკაციების შესაბამისობის საკითხებს არეგულირებს საქართველოს კანონი უმაღლესი განათლების შესახებ. უმაღლეს სასწავლებლებში სწავლების ხარისხის უზრუნველყოფის მიზნით შექმნილია სპეციალური სამსახურები – ხარისხის უზრუნველყოფის მართვის სტრუქტურული ერთეულები.

განათლების ხარისხის განვითარების ეროვნული ცენტრი მუდმივად მუშაობს განათლების ხარისხის უზრუნველყოფის გარე მექანიზმების სრულყოფაზე. ხარისხის უზრუნველყოფის გარე პროცედურებში ჩართულნი არიან და მონაწილეობენ სტუდენტები და აკადემიური პერსონალი. მიუხედავად აღნიშნულისა, განათლების ხარისხობრივი გაუმჯობესების, მიღებული ცოდნის აღიარების და განათლების დამადასტურებელი დიპლომების მოქმედების და აღიარების საკითხები კვლავ პრობლემურია.

საერთაშორისო განათლების ინსტიტუტის მიერ ჩატარებული კვლევების მასალები ადასტურებს, რომ კოლაბორაციული პროგრამები უფრო აქტიურად მუშაობს მაგისტრატურის საფეხურზე, ნაკლებად – დოქტორანტურის საფეხურზე. კვლევებში ასევე მითითებულია, რომ ორმაგი და ერთობლივი პროგრამები ძირითადად მუშაობს ბიზნესის და მენეჯმენტის, საინჟინრო, სოციალურ მეცნიერებათა სპეციალობებზე. მაგრამ ბოლონიის პროცესი ერთობლივი პროგრამების ამუშავებასთან ერთად ერთობლივი კვლევების ჩატარების ხელშეწყობასაც გულისხმობს. ამდენად კოლაბორაციულმა

პროგრამებმა უნდა უზრუნველყოს დოქტორანტურის საფეხურზე კვლევებში მონაწილეობა, სხვადასხვა უნივერსიტეტების ჩართულობა, და შესაბამისად სამეცნიერო კვლევის შედეგების გავრცელება. ეს დაეხმარება ეროვნულ უნივერსიტეტებსაც შეიმუშაონ კვლევების ჩატარების ერთიანი მიმართულება, რომლის ნაწილიც გახდება დოქტორანტების ჩატარებული კვლევები. ეს აამაღლებს კვლევების ხარისხს, გაადვილებს კვლევის შედეგების შემოწმების და კონტროლის პროცესს, გაზრდის კვლევის შედეგების გამოყენების ეფექტიანობას და რაც მთავარია დაეხმარება მეცნიერების მართვის ორგანოებს მეცნიერების განვითარების პოლიტიკის შემუშავებაში.

რაც შეეხება ზემოთ აღნიშნულ სპეციალობებს, ერთობლივი პროგრამების ამუშავებას დიდწილად ხელს უწყობს ბოლონიის დეკლარაციის საფუძველზე შემოთავაზებული სპეციალობათა საკვალიფიკაციო ჩარჩო, რომელშიც აღნიშნული სპეციალობების მიხედვით უფრო მეტად არის დაახლოებული შემოთავაზებულ საკვალიფიკაციო ჩარჩოსთან ეროვნული კვალიფიკაციების ნუსხა.

სწავლების ინტერნაციონალიზაციის საკითხების განხილვა წარმოუდგენელია სტუდენტთა მობილობის გარეშე.

**მობილობის პროცესი.** მობილობის პროცესი უმთავრესად სტუდენტებისთვის ქმნის კარგ შესაძლებლობებს. რას გულისხმობს სტუდენტთა მობილობა? ეს არის შესაძლებლობა სტუდენტმა თავისუფალი არჩევანი გააკეთოს სწავლის პროცესშიც. ე.ი. შეძლოს საკუთარი ინტერესების მიხედვით შეიცვალოს სპეციალობა და უნივერსიტეტი, როგორც ქვეყნის შიგნით, ასევე ქვეყნის ფარგლებს გარეთ. ამას უნდა ემსახურებოდეს ეროვნული საკვალიფიკაციო ჩარჩოს ფორმირება და სტუდენტთა შეფასების ერთიანი სისტემის ამუშავება.

სტუდენტების მობილობა სტუდენტთა მოძრაობის ყველაზე გავრცელებული ფორმაა, რომელიც მრავალი წელია გამოიყენება. სტუდენტთა მობილობის ხელშემწყობი ბევრი საერთაშორისო პროგრამა მუშაობს, როგორიცაა ERASMUS MUNDUS (რომელიც 2014 წელს ჩანაცვლდა პროგრამით ERASMUS+), SOCRATES, TEMPUS-ის პროგრამები. ERASMUS MUNDUS-ის პროექტით დაფინანსებულ გაცვლით პროგრამებში სტუდენტთა და პროფესორთა მონაწილეობა წლების მიხედვით თითქოს იზრდება. რაც ინტერნაციონალიზაციის პროცესის გაგრძელების და გაფართოების კარგ საშუალებას წარმოადგენს. მაგრამ ეს პირობები ყველა უნივერსიტეტისთვის მისაღები არ არის.

ევროპის მრავალ ქვეყანას შექმნილი აქვს სოციალური პროგრამები და სტიპენდიები სტუდენტების ქვეყნის გარეთ სწავლების დაფინანსების მიმართულებით. იუნესკოს მონაცემებით ბოლო 25 წლის განმავლობაში სტუდენტთა მობილობა მნიშვნელოვნად გაიზარდა. ექსპერტების შეფასებით ეს რაოდენობა 2025 წლისთვის გაორმაგდება. სტუდენტთა ინტერესს იწვევს, რა თქმა უნდა, მსოფლიოს წამყვანი უნივერსიტეტები. ენობრივი და კულტურული თავისებურებების გათვალისწინებით სტუდენტებისთვის მიმზიდველია ბრიტანეთის, ამერიკის, საფრანგეთის უნივერსიტეტების საგანმანათლებლო პროგრამები. დიდი ბრიტანეთის, ამერიკის და კანადის წამყვან უნივერსიტეტებში სტუდენტთა რაოდენობის 80% უცხოელი სტუდენტები არიან.

უცხოეთის წამყვანი უნივერსიტეტები ცდილობენ, არეგულირონ უცხოელი სტუდენტების ნაკადის მიღება. ისინი ცდილობენ, შეამცირონ სტუდენტთა მობილობის ნაკადი, რათა საფრთხე არ შეექმნას და ხელი არ შეეშალოს მათ ეროვნულ პროგრამებს. ისინი ხსნიან ფილიალებს სხვადსხვა ქვეყნებში. უნივერსიტეტების ფილიალები მუშაობენ იმავე პროგრამით და სტუდენტები მიიღებენ იმავე უნივერსიტეტის დიპლომებს, რომელი უნივერსიტეტის ფილიალსაც ისინი დაამთავრებენ. ასეთი ფილიალების გახსნა უმთავრესად დამახასიათებელია განვითარებადი ქვეყნებისთვის.

საქართველოში სტუდენტთა მობილობის პროცესი ძირითადად სტუდენტთა ქვეყნის შიგნით მოძრაობას გულისხმობს. დამაფიქრებელია თვით მობილობის მიზეზებიც. სტუდენტთა ნაკადების მოძრაობა სუსტია უცხოეთის უნივერსიტეტიდან ქართულ უნივერსიტეტებში. უფრო აქტიურია სტუდენტთა გასვლა ქვეყნის ფარგლებს გარეთ. ამის მიზეზად შეიძლება განხილული იქნეს ის გარემოება, რომ ქართულ უნივერსიტეტებს არ აქვთ ინგლისურენოვანი პროგრამები, რაც გაზრდის კურსდამთავრებულთა დასაქმების არეალს. ინტერნაციონალიზაციის ერთ-ერთ მთავარი მიმართულებაა უნივერსიტეტებში უცხოენოვანი პროგრამების ამუშავება, რაც უცხოელი სტუდენტების მოზიდვის კარგი შესაძლებლობაა. მაგრამ ასეთი პროგრამები ბევრ ქართულ უნივერსიტეტს არ გააჩნია. სტუდენტთა მობილობის პროცესს მრავალი ბარიერი უშლის ხელს: ენობრივი, სამართლებრივი, ფინანსური. ამ მიმართულებებითაც აუცილებელია გარკვეული მუშაობის ჩატარება.

უმაღლესი განათლების ინტერნაციონალიზაციის პროცესის მეორე მნიშვნელოვანი მიმართულება — პროფე-

სორთა მობილობაა. განათლების ინტერნაციონალიზაციის პროცესი ითვალისწინებს პროფესორ-მასწავლებელთა მობილობას, მათ მოძრაობას ორი მიმართულებით: ქვეყნიდან უცხოეთში და უცხოეთიდან ქვეყანაში. მართალია, ეს საკითხები უფრო ნაკლებად არის ექსპერტთა კვლევის საგანი ვიდრე სტუდენტების მობილობის, მაგრამ მას საკმაოდ დიდი როლი აქვს მიმდინარე პროცესებში. პროფესორთა მობილობა უზრუნველყოფს მათი ცოდნის გამდიდრებას, ახალი კვლევების გაცნობას, საკუთარი კვლევების სხვებისთვის გაზიარებას, და რაც მთავარია ხელს უწყობს პროფესორთა კვალიფიკაციის ზრდას, მათი პოტენციალის უფრო ეფექტიანად გამოყენებას.

პროფესორთა მობილობის საკითხები ასახული უნდა იყოს უნივერსიტეტების სტრატეგიაში. უნივერსიტეტის სტრატეგიის შემუშავებაში უშუალოდ უნივერსიტეტის ხელმძღვანელობა იღებს მონაწილეობას და ნაკლებად არიან ჩართულები სტრუქტურული ერთეულები, აკადემიური და ადმინისტრაციული პერსონალი. რაც უნივერსიტეტის საქმიანობაზე უარყოფით გავლენას ახდენს. თუ რომელი სტრატეგიის ფორმა უნდა იქნეს გამოყენებული უნივერსიტეტებში ინტერნაციონალიზაციის პროცესის უზრუნველსაყოფად, ეს დღეისათვის კვლავ დისკუსიის თემას წარმოადგენს.

უნივერსიტეტებს სტრატეგიული განვითარების გეგმაში ინტერნაციონალიზაციის სტრატეგია ხშირად არ აქვთ, ან ერთმანეთისგან გამიჯნული არ აქვთ სტრატეგიის მიმართულებები და სტრატეგიის განხორციელების საშუალებები. ეს, რა თქმა უნდა, ხელს უშლის როგორც ინტერნაციონალიზაციის პროცესს, ასევე ქართული უნივერსიტეტების მიერ შემუშავებული სტრატეგიების განხორციელებაში დიდ დაბრკოლებას წარმოადგენს.

პროფესორთა მობილობა ძირითადად კვლევითი საქმიანობა ან სამეცნიერო მუშაობაა. მრავალ ქვეყანაში შემუშავებულია ახალგაზრდა მასწავლებლების და მკვლევარების საერთაშორისო გადამზადების და სწავლების სპეციალური სქემებიც. ჩვენი მოსაზრებით ასეთი სქემების შემუშავება ქართულ უნივერსიტეტებსაც დიდ დახმარებას გაუწევს.

**ინტელექტუალური მიგრაცია.** ინტელექტუალური მიგრაცია ეს არის მაღალკვალიფიციური მკვლევარების და პროფესორების მიგრაცია. მიგრაცია არის დროებითი და მუდმივი. დროებითი მიგრაცია საერთაშორისო თანამშრომლობის ფორმაა, ხოლო ე.წ. მუდმივი მიგრაცია გულისხმობს კვალიფიციური კადრების ქვეყნიდან გასვლას, რამაც მიიღო სახელწოდება „ტვინების გადინება“.

დღეისათვის ინტელექტუალური მიგრაციის ორი კონცეფცია არსებობს:

1. ცოდნის და გამოცდილების გაცვლის კონცეფცია. ადამიანები ეძებენ ახალ ადგილს და პირობებს თავისი ცოდნის გამოყენებისთვის.
2. კვალიფიციური კადრების ქვეყნიდან გადინება, რაც ამცირებს სამუშაო ძალის ექსპორტიორი ქვეყნის ცხოვრების დონეს.

იმ შემთხვევებში, როდესაც სპეციფიკური პროფესიის კადრები გადიან ქვეყნიდან იმ მიზნით, რომ უნდათ გამოცდილების მიღება, რაც საკუთარ ქვეყანაში შეუძლებელია, არის ასევე ინტელექტუალური მიგრაცია. ამ შემთხვევაში უმაღლესი განათლებისთვის ინტეგრირებული სისტემა მასტიმულირებელი ფაქტორია.

უმაღლესი განათლების ინტერნაციონალიზაციის ერთ-ერთი ინსტრუმენტია საერთაშორისო ქსელებში გაწევრიანება, რისკენაც უნივერსიტეტები უნდა მიისწრაფოდნენ. ასეთ ორგანიზაციებში გაწევრიანება ხელს უწყობს და სტიმულირებს გაცვლითი პროგრამების ამოქმედებას. გაცვლითი პროგრამების რამოდენიმე ფორმა არსებობს: ორმხრივი ურთიერთობები უნივერსიტეტებს შორის, მრავალმხრივი ურთიერთობები ორგანიზებული ამა თუ იმ ასოციაციაში წევრობით და სპეციალურ პროექტებში მონაწილეობით. უნივერსიტეტებს საკუთარ ვებგვერდზე განთავსებული უნდა ჰქონდეთ დეტალური ინფორმაცია გაცვლითი პროგრამების თაობაზე, რაც ადასტურებს, რომ უნივერსიტეტებისთვის სტუდენტთა და აკადემიური გაცვლები პრიორიტეტულია.

უნივერსიტეტებისთვის მნიშვნელოვანია ერთობლივ კვლევით პროგრამებში და პროექტებში მონაწილეობაც. დღეისათვის მრავალი საერთაშორისო ორგანიზაციებისა და სამეცნიერო ფონდების მიერ დაფინანსებული სამეცნიერო მიმართულებების სხვადსხვა პროგრამები ფუნქციონირებს. შესაბამისად მრავალი სამეცნიერო-კვლევითი ხასიათის პროექტები სრულდება. კოოპერაციის საწყისებზე კვლევით საქმიანობას დიდად ეხმარება ევროკავშირის ახალი პროგრამა „ჰორიზონტი 2020“. ეს არის უმსხვილესი კვლევების და ინოვაციების პროგრამა, რომლის ბიუჯეტი 80 მლრდ ევროს შეადგენს. პროგრამამ მუშაობა დაიწყო 2014 წელს და გაგრძელდება 2020 წლამდე. პროგრამა კარგ შესაძლებლობებს ქმნის სამეცნიერო ორგანიზაციებისთვის, უნივერსიტეტებისთვის, ცალკეული მკვლევარებისთვის ინოვაციური ხასიათის კვლევების დაფინანსების მოპოვების და ხელშეწყობის მიმართულებით. პროგრამის მიზანია ევროპის კვლე-

ვითი არეალის გაფართოება, ინოვაციური ხასიათის ერთიანი კვლევითი სივრცის ფორმირება. პროგრამაში მითითებულია, რომ ინოვაციური კვლევები მომავალი განვითარებისთვის კარგი ინვესტიციაა.

ამრიგად, უმაღლესი სასწავლებლების მომავალი განვითარებისთვის, მათი საქმიანობის ინტერნაციონალიზაციის მიმართულებით მეტად მნიშვნელოვანია სასწავლო პროცესისა და კვლევითი საქმიანობის ურთიერთშერწყმა. ამ ორი მხარის განვითარების მიმართულებები უნდა აისახოს უმაღლესი სასწავლებლის სტრატეგიაში. უნივერსიტეტები მუდმივად უნდა ზრუნავდნენ საქმიანობაში ახალი მეთოდების გამოყენებასა და ინოვაციების დანერგვაზე.

## დასკვნა

თანამედროვე განათლების სისტემის განვითარების მრავალი შესაძლებლობები გააჩინა გლობალიზაციის და ინტერნაციონალიზაციის პროცესებმა. მაგრამ ამასთან ერთად ცვლილებებმა სწავლების პროცესში წარმოშვა სხვა მრავალი წინააღმდეგობაც.

- სტუდენტები, რომელნიც განათლებას უცხოეთის უნივერსიტეტებში იღებენ, თავის ცოდნას იყენებენ და მუშაობენ საერთაშორისო ორგანიზაციებში მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყანში. ამით კი ეროვნული ეკონომიკა და მისი დარგები ზიანდება. ეს პრობლემა არა მარტო განვითარებადი ქვეყნებისთვის არის მტკივნეული, არამედ ევროპის მრავალ ქვეყანაშიც აქტუალურია.
- თანამედროვე განათლების სისტემის თანმდევია ეროვნული განათლების სისტემის და მსოფლიო სისტემის წინააღმდეგობა. წინააღმდეგობებია გლობალიზაციისა და ინტერნაციონალიზაციის შედეგებთან დაკავშირებით. წინააღმდეგობა ვლინდება სხვადასხვა პრობლემის სახით: უნივერსიტეტების გაცემული დიპლომების აღიარების საკითხებში; სპეციალიზაციების და შეფასების ფორმების თავსებადობაში; ხარისხის შეფასების საერთაშორისო ფორმების დინამიურ განვითარებასა და ეროვნული ინსტრუმენტების შესაბამისობაში; პრობლემურია პროგრამების საერთაშორისო აკრედიტაციის განხორციელების საკითხებიც.
- გართულებულია განათლების საერთაშორისო ინსტიტუტებისა და ეროვნული მკაცრად რეგულირებადი ინსტიტუტების თანამშრომლობა;
- თანამედროვე ტექნოლოგიური სისტემების მიუხედავად მნიშვნელოვან პრობლემას წარმოადგენს ინფორმაციისა და კომუნიკაციის ნაკლებობა.

**რეკომენდაციები**, რაც დაეხმარება ეროვნული უმაღლესი განათლების სისტემის რეფორმირების პროცესს:

- ბაზრის მოთხოვნების და სპეციალისტთა მომზადების რაოდენობრივი და ხარისხობრივი შესაბამისობის მიღწევა;
- უმაღლესი განათლების რეგულირების საკანონმდებლო ბაზის სრულყოფა;
- სწავლების დაფინანსების თანამედროვე მოდელების შესწავლა და გამოყენება;
- უნივერსიტეტის კურსდამთავრებულთა კვალიფიციური დონის მუდმივი მონიტორინგი ბაზრის მოთხოვნების შესაბამისად;
- უნივერსიტეტების სასწავლო პროგრამების მომზადებაში დამსაქმებელთა მონაწილეობა;
- სტუდენტთა სწავლების პროცესში დამსაქმებელთა ჩართულობა;
- უნივერსიტეტების რაოდენობის შემცირება, მათი გაერთიანებისა და შერწყმის მეშვეობით;
- ეროვნული უნივერსიტეტების საქმიანობის ინტერნაციონალიზაციის მიმართულებების განსაზღვრა;
- მუდმივად ზრუნვა უნივერსიტეტების ინფრასტრუქტურის გაუმჯობესებაზე;
- მუდმივად ზრუნვა უნივერსიტეტების საქმიანობაში ინოვაციური მეთოდების გამოყენებასა და დანერგვაზე.

## ლიტერატურა


1. **სართანია, ვ. (2001)**. განათლების ეკონომიკა (ისტორია, თეორია, პერსპექტივა). თბილისის სულხან-საბა ორბელიანის სახ. პედაგოგიური უნივერსიტეტის გამომცემლობა, თბილისი.
2. **სართანია, ვ. (2010)**. გლობალიზაცია და უმაღლესი განათლების როლი სამოქალაქო საზოგადოების ფორმირებაში . თბილისი.
3. **სართანია ვ., თოქმაზიშვილი მ., მაღლაკელიძე შ. (2004)**. განათლების ეკონომიკის პრინციპები, თბილისი.
4. **ალფენიძე ო., (2014)**. უმაღლესი განათლების ინტერნაციონალიზაცია გლობალიზაციის ეპოქაში, ეკონომისტი, თსუ-ს ეკონომიკის ინსტიტუტის საერთაშორისო რეფერირებადი და რეცენზირებადი სამეცნიერო-პრაქტიკული ჟურნალი, #1.
5. **ნარმანია დ. (2012)**. უმაღლესი განათლების სისტემა საქართველოში. (http://ciesr.org/files/education_georgia_dr_davit_narmania.pdf)

6. **ტაბატაძე ლ. (2016)**. საქართველოს უმაღლესი საგანმანათლებლო მომსახურების ბაზარზე კერძო სექტორის კონკურენტუნარიანობის ამაღლების პრობლემები და მათი გადაწყვეტის გზები, თბილისი.
7. **ბაქრაძე ლ. (2013)**. უმაღლესი განათლებისა და მეცნიერების სტრატეგიული განვითარება საქართველოში, განათლების პოლიტიკის დაგეგმვისა და მართვის საერთაშორისო ინსტიტუტები. თბილისი.
8. **გომელაური ბ. თავხელიძე მ. (2004)**. უმაღლესი განათლების ხარისხის მართვა აკრედიტაცია, თბილისი.
9. **კაჭკაჭიშვილი ი. მაჭარაშვილი ნ. გოგსაძე გ. (2015)**. სტუდენტზე ორიენტირებული საუნივერსიტეტო განათლების ხელშეწყობა, სოციალური კვლევისა და ანალიზის ინსტიტუტი, (საქართველო, ფონდი „ღია საზოგადოება საქართველო").
10. **კიკუტაძე ვ. (2015)**. უმაღლესი განათლების ხარისხის მართვა საქართველოში. თბილისი.
11. **საქართველოს კანონი უმაღლესი განათლების შესახებ (21.12.2004)**.
12. **ხარისხის უზრუნველყოფის სტანდარტები და სახელმძღვანელო პრინციპები ევროპის უმაღლესი განათლების სივრცეში უმაღლეს განათლებაში ხარისხის უზრუნველყოფის ევროპული ასოციაცია, (2005)**, (http://eqe.gov.ge/res/docs/xarisxisuzrunv_evrop_standartebiESG.pdf).
13. **ლუვენის კომუნიკე (2009)**, (http://eqe.gov.ge/res/docs/Luveniskomunike2009.pdf)
14. **ერევნის კომუნიკე (2015)**, (http://eqe.gov.ge/res/docs/yerevancommuniqueGeorgian.pdf)
15. **http://erasmusplus.org.ge/ge/he- in – georgia**
16. **http://www.mes.gov.ge/**
17. **http://eqe.ge/geo/static/89/register/heis**
18. **http://www.naec.ge**
19. **http://www.economy.ge/ge**
20. **http://www.geostat.ge**


# International Trends in Higher Educational System

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.004

**Vakhtang Sartania**
Doctor of Economic Sciences,
Professor St. Andrew the First-Called Georgian University of the Patriarchate of Georgia University, Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia

**Key words:** globalization, higher educational system, international trends

Globalization process has brought many changes in certain branches of Economics, including Higher Education. Competition increased among Higher Education Institutes, conducting joint programs and researches became more relevant, as well as mobility of students and academic staff, etc. Globalization process accelerated the process of internationalization in education system, which means changes in teaching, researches, in administration of higher education institutes and International cooperation. The Article defines the positive aspects of the future work necessary to be carried out in these four fields, at the same time indicating to problematic spheres. The article also emphasis the significance of merging teaching and research work at this stage, which should definitely be reflected in the strategy of higher education institute. They are presenting recommendations, based on the analysis, for insuring the competitiveness in high educational system: defining the direction of the internationalization work by National Universities; Achieving the relevance of quality and quantity of specialist preparation in accordance with market demands; Integrating employers into teaching process, etc.

# პოლიტიკური არითმეტიკა თანამედროვე საქართველოში

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.005

**მიხეილ ჭიბუტი**
ეკონომიკის მეცნიერებათა დოქტორი, საქართველოს საპატრიარქოს წმინდა ანდრია პირველწოდებულის სახ. ქართული უნივერსიტეტის პროფესორი, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის პრეზიდენტი

**საკვანძო სიტყვები:** სოლოკრატია, პოლიტიკური არითმეტიკა, სტატისტიკით მანიპულირება, არჩევნების ფალსიფიცირება

ცნება „პოლიტიკური არითმეტიკა" („Political arithmetic") ინგლისელმა მეცნიერმა უილიამ პეტიმ (1623-1687 წწ.) დაამკვიდრა. პეტის მიხედვით ის გამოიყენებოდა აუცილებელი და პოლიტიკურად მნიშვნელოვანი სტატისტიკური მონაცემების აღსანიშნავად. შემდგომში მისი მნიშვნელობა სხვადასხვა ეკონომიკური მეცნიერებისა და ძირითადად, სტატისტიკის ცნებებსა და ტერმინებში განვითარდა. ახლა მას იყენებენ უფრო პოლიტიკური მოვლენების რაოდენობრივი გამოხატვისას ისეთი პროცესების დროს, როგორიცაა საპარლამენტო საქმიანობა, დებატები, არჩევნები და სხვა. მრავალი ცვლილების მიუხედავად, პოლიტიკური არითმეტიკის განმსაზღვრელი შინაარსი დღესაც, ისევე როგორც პეტის დროს, ციფრების ენით საუბარია.

ციფრების ენით საუბარი „არ ახალია", თანაც „სიძველის" მიუხედავად მეცნიერებაში ცნობილი, გამოყენებადი და საპატიოა.

სამწუხაროდ, მონაცემებს, სტატისტიკას დღევანდელ საქართველოში ოფიციალურად პატივს არ სცემენ. (საქმეს არ ცვლის, რომ მას 6 წლით ნაკლებ პატივს სცემენ, ვიდრე ეკონომიკას: სტატისტიკის სამსახურის შენობა 6 წლით ადრე გაიყიდა, ვიდრე ეკონომიკის სამინისტროს შენობა (?!).

სტატისტიკას პატივს არ სცემენ არა მარტო ინსტიტუციონალურად, არამედ შინაარსობრივად: დარღვეულია მოსახლეობის აღწერის სინქრონულობა, არასრულფასოვანია სტატისტიკის მიერ ინფორმაციის შეგროვება ტერიტორიულ ჭრილში, მაღალია მისი აგრეგირების დონე, არასაკმარისია თემატური კვლევები (მაგალითად, სურსათის უსაფრთხოების სტატისტიკა), არასაკმარისია კადრები, მწირია დაფინანსება და სხვა.

ვერც ერთი ორგანიზაციური ფორმა — დაწყებული ოჯახითა და დამთავრებული სახელმწიფოთი — საერთოდ ვერ იფუნქციონირებს ინფორმაციის გარეშე და შედეგიანად ვერ იმოქმედებს სწორი ინფორმაციის გარეშე.

მართალია, დაობენ იმაზე თუ ვის ეკუთვნის სიტყვები: „ვინც ფლობს ინფორმაციას, ის ფლობს მსოფლიოს" (ფართოდაა გავრცელებული მოსაზრება, რომ ის ეკუთვნის ნატან როტშილდს. ყოველ შემთხვევაში, ამ სიბრძნით მან ყველაზე ხელშესახებად იხეირა ნაპოლეონის დამარცხების შესახებ ინფორმაციის ყველაზე ადრე გაგებით ლონდონში საბირჟო და უძრავი ქონების ოპერაციებში), მაგრამ არავინ არ დაობს ამ სიტყვების სისწორეზე.

თანამედროვე გაგებით იგივე მნიშვნელობა აქვს ლათინურ გამოთქმას: „Praemonitus, praemunitus" — „გაფრთხილებულია (ინფორმირებულია) — ე.ი. შეიარაღებულია".

ძველი ბერძენი ფილოსოფოსი პითაგორას აზრით კი — რიცხვები მართავენ სამყაროს/მსოფლიოს.

ეს აზრი შემდგომში (2400 წლის შემდეგ!) იოჰან ვოლფგანგ ფონ გოეთემ (1749 — 1832 წწ.) დააზუსტა: **„რიცხვე-**

**ბი არ მართავენ სამყაროს/მსოფლიოს, მაგრამ ისინი უჩვენებენ, თუ როგორ იმართვის ის“.**

ეს თეზისი სწორია სახელმწიფოსა და მასში მართულ სხვა პროცესებთან მიმართებაში.

ამიტომ არ უყვარს ოფიციოზს ციფრები (ნიშნები რომლითაცაა ჩაწერილი რიცხვების მნიშვნელობა). ამიტომაა დემოკრატიის ხარისხი დამოკიდებული ინფორმაციის ღიაობასა და საჯაროობაზე.

ის, რაც დაკავშირებულია დღევანდელი საქართველოს პოლიტიკურ არითმეტიკასთან, შეიძლება დახასიათდეს ერთი სიტყვით: უწესრიგობა, ან ორი სიტყვით: სრული უწესრიგობა.

ციფრების დამახინჯება და ფალსიფიცირება საბჭოთა წყობილების დამახასიათებელი ნიშანი იყო. ის მომდინარეობდა თავდაპირველად პირველი თაობის ბოლშევიკების კომპლექსისაგან, ჰქონოდათ უკეთესი სამეურნეო-ეკონომიკური შედეგები, ვიდრე ნიკოლოზ მეორის მეფობის დროს, პირველი მსოფლიო ომის დაწყების წინ 1913 წელს. შემდგომში კი კომუნისტური პარტიის კომპლექსისაგან – გაემარჯვათ კაპიტალიზმთან შეჯიბრში და ამ მიზნით ყველანაირად ალამაზებდნენ სახალხო მეურნეობის განვითარების ხუთწლიანი გეგმების შესრულების მაჩვენებლებს.

სამწუხაროდ, ამ მემკვიდრეობაზე უარი ვერ თქვა დამოუკიდებელი საქართველოს ვერც ერთმა მთავრობამ 25 წლის მანძილზე. ასე გრძელდება დღესაც. ხდება ციფრებით/ფაქტებით მანიპულირება იმის მიხედვით თუ რა პოლიტიკური დასკვნა უნდა დამტკიცდეს ამ მონაცემებით.

ციფრებით მანიპულირება აყალიბებს შესაბამის პოლიტიკურ აზროვნებას, რაც თვითდაჯერების თავისებურ ფორმას იღებს – როდესაც ნათქვამის მსმენელს არ სჯერა და თვით მთქმელსაც არ სჯერა ის რასაც ამბობს. თუმცა მთქმელისა და მსმენელის როლში უცვლელად და შესაბამისად ხელისუფალი და ხალხია.

ციფრები კარგად წარმოაჩენენ მსგავს შემთხვევებს.

თუ რა ძალა შეიძლება ჰქონდეს ციფრების მანიპულირებას და როგორ აისახება ის ქვეყნის ცხოვრებაზე ამისათვის საკმარისია საქართველოს 2016 წლის 8 ოქტომბრის საპარლამენტო არჩევნების ისტორია.

ნებისმიერი არჩევნებისათვის საჭიროა ხმების გარკვეული რაოდენობის მიღება და შესაბამისად, მნიშვნელოვანია ამომრჩეველთა რაოდენობა.

აღნიშნული 8 ოქტომბრის არჩევნებისათვის ოფიციალურად გამოცხადდა ამომრჩეველთა რაოდენობა საქართველოში – 3 473 316 კაცი.

საერთოდ, ამომრჩეველთა რაოდენობა და სიები საქართველოს ახალი სახელმწიფოს 25 წლის მანძილზე გადაუჭრელი პრობლემაა.

თუმცა არც ერთ ეტაპზე ამომრჩეველთა რაოდენობას ისეთი უნდობლობა არ გამოუწვევია, როგორც 2016 წლის საპარლამენტო არჩევნების წინ დასახელებულ ციფრს. ამას ჰქონდა თავისი ობიექტური საფუძველი.

2014 წლის შემოდგომაზე (5 -19 ნოემბერს) საქართველოში ჩატარდა მოსახლეობის საყოველთაო აღწერა (ის ჩატარდა გაეროს მიერ ოპტიმალურად მიჩნეული 10 წლიანი ციკლის დარღვევით. უნდა ჩატარებულიყო 2012 წელს). აღწერის შედეგად დადასტუდა ქართველების ერთი უბედურების (ტერიტორიების ოკუპაცია) გვერდით მეორე დიდი (დემოგრაფიული) უბედურება. აღმოჩნდა, საქართველოს ოფიციალური სტატისტიკური მონაცემით, მოსახლეობის რიცხოვნობა 2014 წლის 1 იანვრისთვის თუ შეადგენდა 4 490,5 ათას კაცს, 2014 წლის ნოემბრის აღწერის მიხედვით მან შეადგინა 3 713,8 ათას კაცს (1). საქართველოს მოსახლეობის რიცხოვნობა შემცირდა 766,7 ათასით (17,07%). ბუნებრივია ეს ცვლილება ერთ წელიწადში ვერ მოხდებოდა, მაგრამ ხელისუფლების ყველა გაანგარიშება, ყველა პროგრამა და ინდიკატორი მთელი წლების განმავლობაში ხომ ეფუძნებოდა ამ არასწორ მონაცემებს? წინა აღწერის (2002 წ.) შედეგებთან შედარებით (4 371 535 კაცი) მოსახლეობის რაოდენობა 2014 წლის აღწერის მიხედვით შემცირდა 3 713 804 კაცამდე (657 731 კაცით, ანუ 15%-ით)(2). რამდენს შეადგენდა რეალურად მოსახლეობის რიცხოვნობა 2008, 2012 წლების საპარლამენტო არჩევნების (ისევე როგორც სხვა წლებში თვითმმართველობისა და საპრეზიდენტო არჩევნების ) დროს, უცნობია.

**2016 წლის 1 იანვრის მდგომარეობით მოსახლეობის რიცხოვნობა შეადგენს 3 720,4 ათას კაცს (1).**

**ამომრჩეველთა რაოდენობა 2016 წლის 8 ოქტომბრის საპარლამენტო არჩევნებისათვის საბოლოოდ ოფიციალურად შეადგენდა 3 513, 9 ათას კაცს (3 513 884) (3,11).** ანუ ამომრჩეველთა რაოდენობა შეადგენდა მთლიანი მოსახლეობის 94,45 %-ს. მართალია მოსახლეობის აღწერის მეთოდიკა განსხვავდება ამომრჩეველთა აღრიცხვის მეთოდიკისაგან, მაგრამ ამ მონაცემების ასეთი დაახლოება ერთმნიშვნელოვნად მათ უზუსტობაზე მიუთითებს.

**2008, 2012 წლებში შესაბამისად მოსახლეობის რიცხოვნობა ოფიციალურად შეადგენდა 4 382,1 და 4 497,6 ათას კაცს (6), ხოლო საპარლამენტო არჩევ-**

**ნების ამომრჩეველთა რაოდენობა იყო 2008 წლის 21 მაისისათვის 3 465,7 (3465736 კაცი) (7) და 2012 წლის 1 ოქტომბრისათვის 3 613,9 (3 613851 კაცი)(6) ათასი კაცი , ანუ 79,08 და 80,35 %.**

**1991 წელს 3 594 810 ამომრჩეველი იყო საქართველოში. ამ რაოდენობაში შედიოდა დღევანდელი ოკუპირებული ტერიტორიების მოსახლეობაც. 1989 წლის მოსახლეობის აღწერით საქართველოს რიცხოვნობა 5,4 მლნ კაცს შეადგენდა.**

საქართველოს კონსტიტუციით განსაზღვრულია, რომ საქართველოს პარლამენტის წევრად შეიძლება აირჩეს საარჩევნო უფლების მქონე საქართველოს მოქალაქე 21 წლის ასაკიდან (მუხლი 49, პუნქტი 2) (4).

ამომრჩეველთა რაოდენობის მიხედვით გამოდის, რომ 21 წლამდე მოსახლეობა, თუ მხედველობაში არ მივიღებთ ზემოთ მითითებულ მეთოდიკურ სხვაობას, შეადგენდა 2008 წელს – 916,4 ; 2012 წელს – 883,7; 2016 წელს – 206,5 ათას სულს. მოსახლეობის ოფიციალური სტატისტიკის მიხედვით (შესაძლო უზუსტობა უმნიშვნელოა და დაკავშირებულია იმასთან, რომ 20-24 წლების ასაკობრივი ჯგუფიდან აღებულია მეხუთედი) 21 წლამდე მოსახლეობის რიცხოვნობა შეადგენდა 2008 წელს – 1 211,45 ; 2012 წელს -1 511,1 ; 2016 წელს – 1 226,76 ათას კაცს (8).

2008 და 2009 წლების მონაცემების უზუსტობა მოსახლეობის 2014 წლის აღწერის შედეგებმაც დაადასტურა. თუმცა ტენდენცია ამ მონაცემებითაც გამოხატულია და დასტურდება აღწერის შედეგებშიც.

აღწერის შედეგებისა და არჩევნების მონაწილეთა რიცხოვნობის „შეთანხმება" შეუძლებელია. მოსახლეობის აღწერა მაღალი სანდოობის ინფორმაციადაა მიჩნეული. ზემოთქმულიდან გამომდინარე, მოსახლეობის აღწერის მონაცემებით საქართველოს მოსახლეობაში საარჩევნო ასაკის იყო ( 3720,4 -1226,8) = 2293,6 ათასი კაცი. ანუ გამოცხადებულ ამომრჩეველთა რაოდენობაზე (3 513, 9-2293,6)= 1220,3 ათასი კაცით ნაკლები.

ამ შეუსაბამომებთან დაკავშირებით რაიმე ოფიციალური ვერსია არ არსებობს.

8 ოქტომბრის (2016 წ.) არჩევნებზე მოსულთა რაოდენობა იყო 1 814 276 კაცი, რაც შეადგენდა ამომრჩეველთა ოფიციალურ სიასთან შეფარდებით 51,63 %-ს, ხოლო აღწერის მიხედვით 21 წელს ზევით მოსახლეობასთან მიმართებაში 79,1 %-ს.

მონაცემების ასეთი შეუთავსებლობა უკვე ფალსიფიკაციაა.

ამასთან, უნდა აღინიშნოს, რომ საქართველოში არჩევნების ფალსიფიცირება კანონმდებლობითაა დაშვებული.

საქართველოს კონსტიტუციის მიხედვით „პროპორციული სისტემით ჩატარებული არჩევნების შედეგად პარლამენტის წევრთა მანდატები განაწილდება იმ პოლიტიკურ გაერთიანებებსა და საარჩევნო ბლოკებს შორის, რომლებიც მიიღებენ არჩევნებში მონაწილე ამომრჩეველთა ხმების 5%-ს მაინც" (მუხლი 50.პუნქტი 2) (4).

მივაქციეოთ ყურადღება კონსტიტუციის ნორმას: **„არჩევნებში მონაწილე ამომრჩეველთა ხმების 5%-ს მაინც".**

ვინ შეიძლება იყოს არჩევნებში მონაწილე?

კონსტიტუციიდან გამომდინარე პასუხი მარტივია: საარჩევნო ხმის უფლების მქონე ყველა ის პირი, რომელიც მივა არჩევნებზე და მიიღებს მონაწილეობას კენჭისყრაში – დარეგისტრირდება, შეავსებს ბიულეტენს და ჩაუშვებს საარჩევნო ყუთში.

თუმცა საქართველოს ორგანული კანონით (საქართველოს საარჩევნო კოდექსი (2011 წლის 27 დეკემბერი), საარჩევნო ხმის უფლების მქონე მოქალაქეები იყოფა არა მარტო არჩევნებში მონაწილე და არჩევნებში არამონაწილე მოქალაქეებად, არამედ არჩევნებში მონაწილე მოქალაქეები თავის მხრივ კიდევ იყოფა ორ კატეგორიად: ერთი, რომელიც ითვლება არჩევნებში მონაწილედ და მეორე, რომელიც არ ითვლება არჩევნებში მონაწილედ.

**თუ არჩევნებში მონაწილე მოქალაქე ხმას აძლევს ყველას წინააღმდეგ, მაშინ ასეთი პიროვნება არ ითვლება არჩევნებში მონაწილედ.** ის უარყოფილია და სათვალავში არ მიიღება.

„მაჟორიტარულ საარჩევნო ოლქში არჩეულად ჩაითვლება საქართველოს პარლამენტის წევრობის ის კანდიდატი, რომელმაც არჩევნებში **მონაწილეთა ნახევარზე მეტის ხმები მიიღო. არჩევნებში მონაწილეთა ხმების რაოდენობაში არ ჩაითვლება ბათილად ცნობილი საარჩევნო ბიულეტენებით გათვალისწინებული ხმების რაოდენობა"** (მუხლი 125, პუნქტი 3) (9). იგივეა პროპორციული სისტემისათვის „საქართველოს პარლამენტის წევრთა მანდატები მიეკუთვნება მხოლოდ იმ პარტიულ სიას, რომელმაც მიიღო არჩევნებში მონაწილეთა ხმების არანაკლებ 5 პროცენტისა. **არჩევნებში მონაწილეთა ხმების რაოდენობაში არ ჩაითვლება ბათილად ცნობილი ბიულეტენებით გათვალისწინებული ხმების რაოდენობა."** (მუხლი 125, პუნქტი 4) (9). ფაქტია, რომ ეს

ნორმა კოლიზიაშია საქართველოს კონსტიტუციასთან. საკონსტიტუციო სასამართლო რომ ძირითადად კონსტიტუციის დაცვით იყოს დაკავებული, ალბათ დიდი ხნის წინ გააუქმებდა ამ დისკრიმინაციულ ნორმას. უამრავი ადამიანის უფლება დაირღვა ამ ნორმით. არჩევნებზე მისულ ადამიანს, რომელმაც ხმა მისცა ყველას წინააღმდეგ დაეკარგა „ნების თავისუფალი გამოხატვის" უფლება. განხორციელდა მისი დისკრიმინაცია. ის ელემენტალურად სათვალავშიც კი არ მიიღება. უფრო ზუსტად – **ადამიანად არ ითვლება**! ამრიგად, მრავალი ადამიანის უფლებები დაირღვა. **2016 წლის 8 ოქტომბრის საპარლამენტო არჩევნებზე მისული 54 873 მოქალაქე სათვალავშიც არაა ჩათვლილი, პირდაპირი მნიშვნელობით ადამიანადაც არ არის მიჩნეული მხოლოდ იმ მიზეზით, რომ მათ ხმა მისცეს ყველას წინააღმდეგ.**

**მიღებული ხმების პროცენტები დაიანგარიშეს არჩევნებზე მისული რაოდენობიდან აღნიშნული რაოდენობის გამოკლებით.**

სულ არჩევნებზე მივიდა 1 8142 76 ადამიანი ( 927069-51,1% ქალი, 887207-48,9% კაცი), აქედან 54 873 არ ჩაითვალა და არჩევნებში მიღებული ხმები დათვლილ იქნა 1 759 403 ამომრჩევლიდან.

**საარჩევნო სუბიექტებმა მიიღეს შემდეგი რაოდენობის ხმები (14):**

1. „პაატა ბურჭულაძე – სახელმწიფო ხალხისთვის" **60687** (3.45 %) {3,35%}
2. პროგრესულ-დემოკრატიული მოძრაობა („თქვენგან, თქვენთვის, თქვენთან ერთად!") **1060** (0.06 %)
3. „ნინო ბურჯანაძე – დემოკრატიული მოძრაობა" **62167** (3.53 %) {3,43%}
4. „ჯონდი ბაღათურია – ქართული დასი" **2182** (0.12 %)
5. „ერთიანი ნაციონალური მოძრაობა" **476948** (27.11 %) {26,28%}
6. „უსუფაშვილი – რესპუბლიკელები" **27266** (1.55 %) {1,5%}
7. „თამაზ მეჭიაური ერთიანი საქართველოსთვის" **2805** (0.16 %)
8. „დავით თარხან-მოურავი, ირმა ინაშვილი – საქართველოს პატრიოტთა ალიანსი, გაერთიანებული ოპოზიცია" **88100** (5.01 %) {4,85%}
10. „შალვა ნათელაშვილი – საქართველოს ლეიბორისტული პარტია" **55209** (3.14 %) {3.04}
11. „სახალხო ხელისუფლება" **809** (0.05 %)
12. „საქართველოს კომუნისტური პარტია – სტალინელები" (ივანე წიკლაური) **1773** (0.1 %)
14. „დავით თევზაძე – საქართველოს მშვიდობისათვის" **3823** (0.22 %)
15. „მშრომელთა სოციალისტური პარტია" **679** (0.04 %)
16. „საქართველოს ერთიანი კომუნისტური პარტია" **1468** (0.08 %)
17. „საქართველო" **1547** (0.09 %)
18. „ქართული იდეა" **2934** (0.17 %)
19. „თოფაძე – მრეწველები, ჩვენი სამშობლო" **13801** (0.78 %)
22. მერაბ კოსტავას საზოგადოება **975** (0.06 %)
23. „ჩვენები – სახალხო პარტია" **1595** (0.09 %)
25. „კახა ძაგანია, სოსო შატბერაშვილი, პაატა ჯიბლაძე, არჩილ ბენიძე – მემარცხენე ალიანსი" **700** (0.04 %)
26. ეროვნული ფორუმი **12786** (0.73 %)
27. „ირაკლი ალასანია – თავისუფალი დემოკრატები" **81415** (4.63 %) {4,49%}
28. „ზვიადის გზა – უფლის სახელით" **1466** (0.08 %)
30. „ჩვენი საქართველო" (ბადრი პატარკაციშვილის საარჩევნო შტაბი) **802** (0.05 %)
41. „ქართული ოცნება – დემოკრატიული საქართველო" **856406** (48.68 %) {47,20}

თუ არ იქნებოდა ზემოთ აღნიშნული, ჩვენი აზრით, დისკრიმინაციული და ანტიკონსტიტუციური ნორმა მაშინ 1%-ის წონა იქნებოდა 18143 ხმა, ნაცვლად ამჟამინდელი 17594 ხმისა. თუ რა შედეგი იქნებოდა ასეთ შემთხვევაში მითითებულია იმ პარტიების/ბლოკების გასწვრივ ფიგურულ ფრჩხილებში, რომელთაც 1%-იანი ბარიერი გადალახეს. ასეთ შემთხვევაში 5%-იან ბარიერს გადალახავდა მხოლოდ ორი პარტია.

ბათილი ბიულეტენების სტატისტიკა განსხვავდება პროპორციული და მაჟორიტარული სისტემებისათვის. საპარლამენტო არჩევნებში (პროპორციული) 2016 წ. 8 ოქტომბერს მონაწილეობდა 1825054 კაცი, ბათილად იქნა ცნობილი 62678 (3,43%) ბიულეტენების. საპარლამენტო მაჟორიტარულ არჩევნებში მონაწილეთა რაოდენობამ შეადგინა 1500226 კაცი, ხოლო ბათილმა ბიულეტენებმა – 43371 ცალი (2,8%) (10). სხვაობა პროპორციულ და მაჟორიტარულ არჩევნებზე მისულთა შორის არის 324 828 კაცი. **ასახსნელია, როგორ მოხდა რომ ადამიანი მივიდა საარჩევნო უბანზე, დარეგისტრირდა, აიღო საარჩევნო ბიულეტენი და შემდგომი მოქმედებებისა და გადაწყვეტილებების მიუხედავად, როგორ მოხდა, რომ მისულთა რაოდენობა განსხვავდება მაჟორიტარული და პროპო-**

**რციული არჩევნებისათვის? მეორე ტურის შემთხვევაში გასაგებია, მაგრამ პირველი ტურის შედეგებში ციფრების აცდენა მასშტაბური არ უნდა ყოფილიყო.**

**ეს იმ ისტორიის გამეორებაა, პროპორციული არჩევნების შედეგები რომ გააუქმა სასამართლომ და დატოვა მაჟორიტარული არჩევნების შედეგები „ვარდების რევოლუციის“ დაკვეთით 2003 წლის არჩევნების შეფასებისას.**

საქართველოს 2015 წლის 23 დეკემბრის საარჩევნო კოდექსში ცვლილება იქნა შეტანილი და განისაზღვრა მაჟორიტარული საარჩევნო ოლქები მოსახლეობის კრიტერიუმითა და მუნიციპალური საზღვრების დაცვის მოთხოვნის გარეშე. პოლიტიკური არითმეტიკა აქ გამოყენებულ იქნა სახელისუფლებო პარტიის, ქართული ოცნების, სასარგებლოდ. 73 მაჟორიტარული ოლქიდან თბილისში 10 მაჟორიტარული ოლქის ნაცვლად შეიქმნა 22. სხვა მაჟორიტარული საარჩევნო ოლქები შეიქმნა მუნიციპალიტეტების გაერთიანება-გაყოფის გზით. რამოდენიმე მაჟორიტარული საარჩევნო ოლქის საზღვრები დაემთხვა მუნიციპალიტეტების ადმინისტრაციულ საზღვრებს (საგარეჯოს, გურჯაანის, ხაშურის, მესტიის, საჩხერის, ჭიათურის, წყალტუბოს, სამტრედიის მაჟორიტარული საარჩევნო ოლქები).

საარჩევნო ოლქების ზომის საფუძვლად აღებული იყო 47 522 ამომჩეველი (73 მაჟორიტარულ ოლქზე= 73. 47 522 =3469106). გადახრა შეიძლება ყოფილიყო 10-15 %. 13 საარჩევნო ოლქში ეს კრიტერიუმები დაცული არაა. **თანაც ამ დაყოფის დროს არ გამოიყენეს მოსახლეობის 2014 წლის აღწერის მასალები.** ამ უკანასკნელის მიხედვით მაჟორიტარული ოლქის საბაზო დონე იქნებოდა (2293600:73)= 31419. რაც მთლიანად ცვლიდა მაჟორიტარული ოლქების კონფიგურაციას.

შექმნილი სიტუაციის კიდევ უფრო კარგად აღსათქმელად მოვიყვანთ რამდენიმე კონკრეტულ ფაქტს. სამტრედიაში მაჟორიტარულ საარჩევნო #59 ოლქში ამომრჩეველთა საერთო რაოდენობა 50226 კაცით იყო განსაზღვრული(11). მოსახლეობის საყოველთაო აღწერის მიხედვით სამტრედიის მოსახლეობის რიცხოვნობა შეადგენდა 48562 კაცს (13). მაჟორიტარულ არჩევნებში 41-მა მიიღო 15253 , ანუ 54,09% ხმა. აქედან გამომდინარე მთლიანად არჩევნებში მონაწილე ამომრჩეველთა რაოდენობა იყო 28199 კაცი.

საჩხერეში აღწერის მიხედვით მოსახლეობის რიცხოვნობა შეადგენდა 37 775 კაცს (13). საარჩევნო სიაში საჩხერის მაჟორიტარულ საარჩევნო #53 ოლქში 43172 კაცი იყო (11). მაჟორიტარულ არჩევნებში 41-მა მიიღო 21 378 , ანუ 85,04% ხმა. აქედან გამოდის, რომ არჩევნებსი მონაწილეობდა (ასე ჩათვალეს) 25139 კაცი.

როგორც არ უნდა გვინდოდეს, რომ დათვლის მეთოდიკით ავხსნათ საარჩევნო სიაში ადამიანთა რაოდენობასა და აღწერით მიღებულ მონაცემებს შორის სხვაობა — ეს შეუძლებელია ზემოთ მოყვანილი ფაქტების შემთხვევაში, როდესაც **საარჩევნო სიაში რაოდენობა აღემატებოდა მოსახლეობის რაოდენობას!!!!!!!**

ასეთ სიტუაციაში, როდესაც ასეთი დიდია სხვაობაა ამომრჩეველთა რაოდენობასა და მოსახლეობის რაოდენობას შორის, არსებობს ყველანაირი შესაძლებლობა ციფრებით, ანუ არჩევნების ყველანაირი მანიპულირებისა და ფალსიფიცირებისათვის. თანაც ამის განხორციელება არ მოითხოვს მოქმედებას საარჩევნო უბნებზე და უშუალოდ საარჩევნო ურნებთან. ეს ყველაფერი შეიძლება გადაწყდეს რამოდენიმე კაცისა და ოპერატორის მიერ. შესაძლებელია რამოდენიმე საარჩევნო სუბიექტმა ურთიერთშეთანხმებულად პროპორციულად ის დაიმატონ ხმები და გაზარდონ 5%-იანი ბარიერის აბსოლუტურ სიდიდეს ისე, რომ ყველა არასასურველი სუბიექტი დატოვონ ბარიერ გადაულახავი. მეორე ძლიერი ინსტრუმენტი ამისათვის არის ბიულეტენების გაფუჭება/გაბათილება ამ რაოდენობის ხმების 5% ბარიერის გათვლაში მხედველობაში მიუღებლობის ჩათვლით[1].

**თუ ამომრჩეველთა რაოდენობას ავიღებთ მოსახლეობის აღწერის რიცხოვნობიდან გამომდინარე 2 293,6 ათასი კაცის ოდენობით, მაშინ არჩევნებზე ფაქტობრივად მოსული 51,63% -იდან და მიღებული ხმების მიხედვით გადაანგარიშებით , 5% ბარიერს დღევანდელი სამი პარტიის ნაცვლად გადალახავდა კიდევ სამი ან ოთხი პარტია.** (მით უმეტეს თუ გაირკვეოდა ბათილი ბიულეტენების საიდუმლო.)

ამომრჩეველთა რაოდენობის სტატისტიკის მოუწესრიგებლობა და არჩევნებში ხმების დათვლის ნორმები წარმოადგენენ არჩევნებისათვის უნდობლობის საფუძველს. ის თავისი შინაარსით შეესაბამება საარჩევნო სისტემების საერთაშორისო ფონდის (IFES) კლასი-

1 საქართველოში 2016 წლის 8 ოქტომბრის არჩევნები დაემთხვა აშშ საპრეზიდენტო არჩევნების ფინიშს. 2016 წლის 8 ნოემბერს აშშ 45-ე პრეზიდენტად არჩეულ იქნა რესპუბლიკელი დონალდ ტრამპი. ტრამპმა წინასაარჩევნო ბატალიების დროს უმკაცრესად გააკრიტიკა აშშ საარჩევნო კამპანიის დროს გამოყენებული ფალსიფიცირების მეთოდები – „მკვდარი სულები“, შეხვედრებზე ფულით ხალხის მოყვანა,მასმედიის მოსყიდვა და სხვ. თუმცა უნდა აღინიშნოს, რომ მან ამერიკის საარჩევნო სისტემაში ვერ დაასახელა ვერც ერთი ნეგატივი, რომელიც საქართველოში არჩევნების დროს არ იყო ცნობილი. პირიქით კი ბევრი რამ შეიძლება დასახელდეს. მათ შორის, ამ სტატიაში აღწერილი შემთხვევა.

ფიკაციით განსაზღვრულ სისტემური მანიპულირების კატეგორიას. IFES-ის შესაბამისად სისტემური მანიპულირება ესაა „სამართლებრივი ნორმების ან/და საარჩევნო პროცედურების იმგვარი გამოყენება, რაც ფართოდ აღიარებულ დემოკრატიულ პრინციპებსა და საერთაშორისო სტანდარტებთან წინააღმდეგობაში მოდის და რაც მიზანმიმართულად ზემოქმედებს ამომრჩეველთა ნების დამახინჯებაზე" (12,3) . თუ დავუშვებთ, რომ ამომრჩეველთა სიები სპეციალურადაა მოუწესრიგებელი, მაშინ ის IFES-ის შესაბამისად შეიძლება კლასიფიცირდეს გაყალბებადაც. რამეთუ ფონდის მიხედვით გაყალბება ესაა „საარჩევნო მოხელის ან საარჩევნო პროცესში ჩართული სხვა მხარის მიერ ჩადენილი მიზანმიმართული ქმედება, რომელიც მიმართულია ამომრჩევლის ინდივიდუალური თუ კოლექტიური არჩევანის დამახინჯებისკენ" (12,3).

საქართველოს სახელმწიფო ვერ გათავისუფლდა საბჭოთა კავშირიდან მემკვიდრეობით მიღებული სტატისტიკური მონაცემების პოლიტიკური მიზნით მანიპულირებისაგან. ასეთი პოლიტიკური არითმეტიკით ოფიციოზი ალამაზებს რეალობას, ახდენ წარმატებულ ხელისუფლებად პოზიციონირებას, იწერს დროებით პოლიტიკურ ქულებს მოსახლეობის თვალში, თუმცა ეს ქვეყანას ეფექტიანი მმართველობის ბერკეტს (სწორ ორიენტირებს) უკარგავს. ზოგჯერ შედეგები უფრო შორს მიდის. არასწორი (გაბერილი რიცხოვნობის) ამომრჩეველთა სიებისა და მოსახლეობის რიცხოვნობის არასწორ მონაცემებზე დაფუძნებული მაჟორიტარული ოლქების მეშვეობით, დისკრიმინაციული საარჩევნო კანონმდებლობის გამოყენებით, არჩევნების მანიპულირების გზით შესაძლებელი გახდა 2016 წლის 8 ოქტომბრის საპარლამენტო არჩევნების შემდეგ ჩამოყალიბებულიყო საქართველოში მმართველობის უნიკალური მოდელი – სოლოკრატია. **სოლოკრატია** – („Solokratia": „solo" იტალიური – ერთი; „kratoV" – ბერძნული – ხელისუფლება, მმართველობა). – ეს არის ერთი კაცის (ბიძინა ივანიშვილის) მიერ სახელმწიფოს არაფორმალურად და სრულად მმართველობის, ძალაუფლების ხელში ჩაგდება, **როდესაც საკონსტიტუციო უმრავლესობა ერთ კაცზეა დამორჩილებული, მის წინაშეა ვალდებული, რადგანაც მის მიერაა „დანიშნული", დაწინაურებული.**

სოლოკრატია ჯერ არაა ჩამოყალიბებული კვლავწარმებად სისტემად, ამიტომ რამდენ ხანს და საით განვითარდება „სოლოკრატია" საქართველოში ძნელად საპროგნოზოა.

ნებაყოფლობით:

ის შეიძლება განვითარდეს დემოკრატიისაკენ, თუ არაფორმალური მმართველი უარს იტყვის ძალაუფლებაზე და „სოლოკრატიაზე".

ის შეიძლება განვითარდეს „სოლოკრატიის" გაღრმავების – ერთი კაცის მმართველობის ცნობილი ფორმების მიმართულებით.

**სწორედ ამ უკანასკნელ შემთხვევაში, როდესაც საპარლამენტო უმრავლესობა „სოლოკრატიის" სისტემის ნაწილი ხდება და კონსტიტუციური ცვლილებების განხორციელება ერთი კაცის ნება-სურვილითაა შესაძლებელი, იქმნება ქვეყნის შიდა ფაქტორებს შორის განვითარების, კეთილდღეობისა და სოციალური სიმშვიდისათვის ყველაზე დიდი საფრთხე.**

გაუძლებს ერთი კაცი საქართველოს წინაშე უახლოეს პერიოდში აფხაზეთისა და სამაჩაბლოს სტატუსის, საქართველოს ფედერალიზაცია-რეგიონალიზაციის, თუ უნიტარული განვითარების, მიწის კანონმდებლობის მოწესრიგების, შავ ზღვაში ნატოსა და რუსეთის ინტერესების დაპირისპირების, მმართველობის დეცენტრალიზაცია-დეკონცენტრაციის განხორციელების, ბუნებრივი რესურსების ნეოკოლონიალური სისტემის დაძლევის, საქართველოს უქართველებოდ დარჩენის პროცესის გამოწვევებსა და ამოცანებს იმაზე ათჯერ და ასჯერ მეტ ზეწოლის დროს, ვიდრე მაშინ, როდესაც მისივე თქმით (2016 წლის 29 სექტემბერს გორში მედიასთან შეხვედრის დროს) დათანხმდა „კოჰაბიტაციას" იმ დროს, როდესაც ამ სიტყვის მნიშვნელობაც კი არ იცოდა? (16).

სოლოკრატიის საფრთხეების პრევენციის მიზნით აუცილებელია მმართველობის ამ მოდელის გაუვნებელყოფა და პერსპექტივაში დემოკრატიულ მოდელში ტრანსფორმაცია. ამისათვის უნდა განხორციელდეს სახელმწიფო საქმეებში ჩარევაზე, სახელმწიფო საიდუმლოებებზე ხელმისაწვდომობის შესახებ კანონმდებლობის გამკაცრება[2], როგორც უცხო სახელმწიფოებისა

2 ამ სტატიის მომზადების პერიოდში მიმდინარეობს სამხრეთ კორეაში მასობრივი გამოსვლები ქვეყნის პრეზიდენტის – ქალბატონ პაკ გინ ჰეს (Park Geun-hye) გადადგომის მოთხოვნით. საზოგადოებისათვის გახდა ცნობილი, რომ პრეზიდენტი იყო მეგობრების გავლენის ქვეშ, რომელთათვისაც ხელმისაწვდომი იყო სახელმწიფო საიდუმლო დოკუმენტები. ამასთან, ის ადმინისტრაციისა და ექსპერტების აზრების იგნორირებას ახდენდა. ყველაზე დაახლოებული მეგობარი, ქალბატონი ჩოი სუნ სილი (Choi Soon-sil), დააკავეს. პრეზიდენტმა მოიხადა ბოდიში ერის წინაშე. ამანაც რომ არ შეანელა 2016 წლის ოქტომბერში დაწყებული პროტესტი, 29 ნოემბერს მიმართა პარლამენტს გადადგომის მოთხოვნით. თუმცა ეს მიმართვა ოპოზიციზმ გააკრიტიკა და ის შეაფასა როგორც იმპიჩმენტიდან გაქცევის ცდა (17). ეს ისტორია უდაოდ პრეზიდენტის წასვლით დამთავრდება, თუმცა რა ფორმით ამასაც აქვს მნიშვნელობა. ამ უცხო ქვეყნის ცხოვრებიდან რამდენი გაკვეთილია საქართველოს ბოლო წლების პოლიტიკური ცხოვრების შესაფასებლად! თუმცა პრაგმატული თვალსაზრისით უფრო მნისვნელოვანია ამ გაკვეთილების სამომავლო საქმეებში გამოყენება.

და უცხო ქვეყნის მოქალაქე ფიზიკური პირებისათვის, ისე საქართველოს მოქალაქეებისათვის. დეტალურად უნდა გაიწეროს სახელმწიფო და საჯარო მოხელეების უფლებები და ვალდებულებები სამსახურეობრივ საქმიანობაში კერძო და სახელმწიფო ინტერესების გამიჯვნის დაცვის შესახებ.

ამასთან, უნდა მოიშალოს სოლოკრატიის საფუძვლები, მათ შორის არსებული დამახინჯებული პოლიტიკური სტატისტიკა და დისკრიმინაციული ნორმები საარჩევნო კოდექსში.

ნათქვამიდან შეიძლება გაკეთდეს დასკვნა, რომ სოლოკრატიიდან დემოკრატიაზე გადასვლისათვის ღონისძიებებს შორის აუცილებელია პოლიტიკურ არითმეტიკაზე უარის თქმა, რისთვისაც

1. უნდა დადგინდეს ამომრჩეველთა ზუსტი რაოდენობა მოსახლეობის საერთო რიცხოვნობასთან შესაბამისობაში;
2. მაჟორიტარული საარჩევნო ოლქები უნდა დაეფუძნოს მოსახლეობის აღწერის მონაცემებს და მათი გამოყოფის კრიტერიუმები უნდა ითვალისწინებდეს როგორც ამომრჩეველთა რიცხოვნობას, ასევე ტერიტორიულ ფაქტორს – მუნიციპალიტეტში მინიმუმ ერთი მანდატის არსებობას;
3. უნდა გაუქმდეს საარჩევნო კოდექსის დისკრიმინაციული ნორმები არჩევნების შედეგების შეჯამებისას იმ მონაწილეთა იგნორირების ნაწილში, რომლებმაც ხმა მისცეს ყველას წინააღმდეგ

## გამოყენებული წყაროები


1. http://www.geostat.ge/?action=page&p_id=151&lang=geo (ბოლო ნახვა 1.12.2016)
2. http://census.ge/files/results/Census%20Release_GEO.pdf
3. http://cesko.ge/res/docs/monacileqalebi.pdf
4. საქართველოს კონსტიტუცია. https://matsne.gov.ge/ka/document/view/30346
5. http://www.geostat.ge/?action=page&p_id=472&lang=geo
6. http://cesko.ge/res/docs/shemajamebeli2012.pdf
7. http://www.geostat.ge/?action=page&p_id=472&lang=geo
8. საქართველოს საარჩევნო კოდექსი. https://matsne.gov.ge/ka/document/view/1557168
9. ბათილი ბიულეტენების სტატისტიკა 2002 წლის ადგილობრივი თვითმმართველობის არჩევნებიდან დღემდე. http://cesko.ge/res/docs/batiliadgilobriviGEO.pdf
10. მაჟორიტარ საარჩევნო ოლქებში ამომრჩეველთა საერთო რაოდენობა. http://cesko.ge/res/docs/20161003235031AMOMRCHEVELTA_TAODENOBA_OLQEBSHI.pdf
11. საქართველოს საარჩევნო ადმინისტრაციის არჩევნების სანდოობის რისკების მართვის გეგმა. მაისი, 2016. ცესკო. http://cesko.ge/res/docs/A5geo-Web.pdf
12. http://census.ge/ge/results/census
13. http://results20161008.cec.gov.ge/#
14. http://results20161008.cec.gov.ge/proporciuli.html
15. http://iverioni.com.ge/16256-mikheil-jibuti-yvaryvareebi-da-kvatcebi-saparlamento-archevnebze.html
16. https://www.theguardian.com/world/2016/nov/29/south-koreas-president-calls-on-parliament-to-arrange-her-exit

# Political arithmetics in Georgia

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.005

**Mikheil Jibuti**
Doctor of Economic Sciences,
Professor St. Andrew the First-Called Georgian University of the Patriarchate of Georgia University, Prezident of the Academy of Economic Sciences of Georgia

**Key words:** Solokratia, political arithmetic, statistics manipulation, falsification of elections

Georgian officials haven't set free from Soviet herritage to manipulate and twist statistical data for political purposes.Such political arithmetics is used to embellish reality in order to show off success. This situation is damaging effective ruling of the country as the right orientation is lost. Sometinmes these conseguences go further. We can assume that a new ruling modal SOLOKRATIA (Constitutional majority of Parliament relies on one individual who is out of government) has been created after 8, October, 2016 Parliamentary election. Conseguentry, analizing statistical data having been created at different places with different reasons is the result of falsified elections.

# პირობითობები მაკროეკონომიკური ინდიკატორების გაანგარიშებისას გლობალიზაციის თანამედროვე პირობებში
## (საქართველოს მთლიანი შიგა პროდუქტის მაგალითზე)

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.006

**იოსებ არჩვაძე**
ეკონომიკის დოქტორი,
ქუთაისის უნივერსიტეტის პროფესორი

**საკვანძო სიტყვები:** მთლიანი შიგა პროდუქტი, შინამეურნეობებში ქალთა შრომის ღირებულება

ეროვნულ ანგარიშთა სისტემის (ეას) დანერგვისა და მისი ძირითადი კომპონენტის – მთლიანი შიგა პროდუქტის (მშპ) აღრიცხვის სრულყოფის პროცესები, ათეული წლებია, პარალელურად მიმდინარეობს. მეორე მსოფლიო ომის დასრულების შემდეგ საერთაშორისო სავალუტო ფონდის ეგიდით მოხერხდა ასეთი სისტემის დამკვიდრება და დროთა განმავლობაში მისი ერთი მეორეს მიყოლებით სულ უფრო სრულყოფილი რედაქციების მიღება. 2008 წლიდან მოქმედებს უკვე მეოთხე რედაქცია (წინა რედაქციები, შესაბამისად, 1953, 1968 და 1993 წლებში იქნა მიღებული).

მიუხედავად იმისა, რომ ამ ხნის განმავლობაში ბევრი რამ დაზუსტდა და დაიხვეწა, სრულყოფილებისაგან ჯერ კიდევ საკმაოდ შორსაა როგორც მთლიანად ეროვნულ ანგარიშთა სისტემა, ისე მშპ-ის აღრიცხვისა და შეფასების მეთოდიკა. ეკონომიკური პროცესების ცალკეული ელემენტების გაანგარიშებისას, ზუსტ აღრიცხვიანობასა და შეფასებასთან ერთად, გვხვდება არაერთი პირობითობა, რაც ამ სისტემასაც და მთლიან შიგა პროდუქტსაც სულ უფრო აშორებს საბუღალტრო აღრიცხვიანობისა და ორმაგი ჩაწერის პრინციპთან. თანაც თანამედროვე საზოგადოების წევრთა მოთხოვნილებების დაკმაყოფილების სოციალურ-ეკონომიკური ფორმები და საშუალებები გაცილებით მრავალფეროვანია, ვიდრე ამის „დაჭერას" მოქმედი მეთოდიკით ახერხებს თანამედროვე სტატისტიკა. რეალობაა, რომ მშპ, რომელიც დღემდე რჩება ქვეყნების განვითარების და მოსახლეობის კეთილდღეობის მახასიათებელ მთავარ ინდიკატორად, სულ უფრო ნაკლებად ასახავს საზოგადოებაში მიმდინარე მნიშვნელოვან ცვლილებებსა და მოსახლეობის მოთხოვნილებების დაკმაყოფილების სპექტრის გაფართოებას. მშპ-ის გაანგარიშებისას მხედველობაში ვერ თუ არ, ან არასრულად გაითვალისწინება ისეთი ასპექტები, როგორებიცაა დაგროვილი სიმდიდრის ელემენტების მოხმარება (ამორტიზაცია), გარემო (ეკოლოგია), მომსახურების ხარისხი და ა.შ.

ამის გამოსასწორებლად სერიოზულ ზომებს მიმართავენ სტატისტიკოსები. მაგალითად, 2008 წლის შემდეგ საერთაშორისო თანამეგობრობამ დაიწყო მშპ-ში ისეთი კომპონენტების ჩართვა, როგორებიცაა სამხედრო აქტივები, ხარჯები სამეცნიერო-კვლევით და საცდელ-საკონსტრუქტორო სამუშაოებზე, საკუთარი საცხოვრისის პირობითი რენტა, კაპიტალიზებული ინტელექტუალური საკუთრება... მაგალითად, სტატისტიკოსთა საერთაშორისო კონსენსუსის საფუძველზე ბომბები და ჭურვები მიეკუთვნება საბრუნავ კაპიტალს, ხოლო მათი „დანიშნულების ადგილამდე" მიტანის საშუალებები – ძირითად კაპიტალს. ამისდა მიუხედავად, საკმაოდ დიდი ლაგია მოვლენის, პროცესის წარმოშობიდან მათ ოფიციალურ სტატისტიკურ ინდიკატორებში ასახვამდე, რაც სერიოზულად აკნინებს მიღებული მონაცემების გამოყენებით ღირებულებასა და ობიექტურობას.

ბუნებრივია, რაც უფრო მილიტარიზებულია ეკონომიკა, ან რაც უფრო დიდია წინა თაობების მიერ შექმნილი დოვლათის (სიმდიდრის) მოხმარება მიმდინარე პერიოდში (მაგალითად, აშენებული საცხოვრისის წილი მთლიან საცხოვრებელ ფონდში), მით უფრო დაშორებულია მშპ-ის ოფიციალური წლიური მოცულობა რეალური სახალხო-სამეურნეო დანიშნულებით გათვალისწინებული დამატებული ღირებულების – გამოყენებული მშპ-ის მოცულობისგან. ამასთან, რადგანაც 2008 წლის ეას-ის მიხედვით მშპ-ში უნდა აისახოს წარმოებული ფინანსური ინსტრუმენტებიც, ეს ერთგვარად ზრდის ამ უმთავრეს მაკროეკონომკურ ინდიკატორში განმეორებითი აღრიცხვისა და მისი მოცულობის ზრდის ალბათობას.

შეიძლება ითქვას, რომ განვითარებული საბაზრო ეკონომიკა და მოწესრიგებული აღრიცხვიანობა, მოქმედი მეთოდოლოგიის ფარგლებში, ორგვარად მოქმედებს მაკროეკონომიკური ინდიკატორების, პირველ რიგში, მშპ-ის რაოდენობრივ პარამეტრებზე. ნაწილი ფაქტორებისა ხელს უწყობენ შესაბამისი მონაცემების ოფიციალურ ზრდას, სხვები კი პირიქით, ამცირებენ ამა თუ იმ ფაქტორის გავლენას, წონას. მაგალითად, რაც უფრო განვითარებულია ქვეყანა, მისი აღრიცხვის სისტემა მნიშვნელოვნად ამცირებს ჩრდილოვანი ეკონომიკის და აქ შექმნილი (წარმოებული) დამატებული ღირებულების მასშტაბებს. ბუნებრივია, მაკროეკონომიკურ ინდიკატორებში ჩართული ჩრდილოვანი ეკონომიკის წილი დაბალგანვითარებულ ქვეყნებს უფრო მაღალი ექნებათ მაღალგანვითარებულ ქვეყნებთან შედარებით. შესაბამისად, აღრიცხვიანობის მოწესრიგება იწვევს ეკონომიკის ამ ნაწილის ჩრდილიდან გამოყვანას, ლეგალიზებას და შესაბამისად, მშპ-ის სტრუქტურის არსებით ცვლილებას. ასევე, რაც უფრო მეტადაა წარმოდგენილი ქვეყნის ეკონომიკაში უცხოური კაპიტალი, მით მაღალია მათი მეშვეობით მიღებული მოგების წილი შესაბამისი ქვეყნის მთლიან შიგა პროდუქტში, თუმცა მოგების რეპატრიაციის შემთხვევაში ეს მოგება ზრდის ინვესტიციების წარმომავლობის და არა მიმღები ქვეყნის მოქალაქეთა კეთილდღეობას.[1]

დღემდე არალეგიტიმურად ითვლება მშპ-ში საქმიანობის ისეთი სახეობების ასახვა, როგორებიცაა ჩრდილოვანი ბიზნესი – ნარკობიზნესი, პროსტიტუცია, კონტრაფაქტი, იარაღის გაყიდვა, არალეგალური აბორტები და სხვ... ამასთან, თუკი ნარკობიზნესისა და იარაღით ვაჭრობის სფეროში დახარჯული „შრომის“ მშპ-ში რაიმე ფორმით ასახვის შესაძლებლობა აპრიორი გამორიცხულია, პროსტიტუციასა და კონტრაფაქტული პროდუქციის ბრუნვაზე ასეთი ერთსულოვნება უკვე აღარ არსებობს. უფრო მეტიც, ევროკავშირის ხელმძღვანელობის დირექტივა პირდაპირ მოითხოვს თავისი წევრი ქვეყნებისაგან 2016 წლისთვის დაადგინონ სექსუალური მომსახურების ბრუნვის მოცულობა და ამის საფუძველზე მოახდინონ ქვეყნის მშპ-ის არსებითი კორექტირება. უკვე დღეისათვის ჩრდილოვანი ეკონომიკის მასშტაბების გათვალისწინებით, რომლის დიდი ნაწილი სწორედ რომ პროსტიტუციაზე მოდის,[2] შეიძლებოდა ბალტიის ქვეყნებს, რუმინეთსა და პოლონეთს მშპ გაეზარდოთ თითქმის 1 პროცენტით; ჩეხეთს, სლოვაკიას და სლოვენიას – 2 პროცენტამდე; ბელგიას, დანიას, გერმანიასა და საფრანგეთს – 2-3 პროცენტით; ავსტრიას, ნიდერლანდებსა და გაერთიანებულ სამეფოს – თითქმის 4 პროცენტით.[3]

მოქმედი მეთოდიკით, მშპ-ში ჩაირთვება კანონით დაშვებული ნებისმიერი ანაზღაურებადი შრომითი საქმიანობა (შრომის ანაზღაურება), რის გამოც ეკონომისტებს უყვართ გამოთქმა, რომ „მშპ-ში აისახება ხიდის როგორც აშენება, ისე დანგრევა“. თითქმის პარადოქსთან გვაქვს საქმე: მშპ-ში ასახვას ვერ პოულობს საკუთარი ძალისხმევით (დამხმარე, ანაზღაურებადი შრომის მონაწილეობის გარეშე), მაგალითად, ლოჯიების მიშენება, სხვა ნაგებობის მშენებლობა, მაგრამ მასში აუცილებლად აისახება მათ მოშლაზე გაწეული ხარჯები (ამ ღონისძიებებში ჩართულ პირთა შრომის ანაზღაურება); ჩვენი ქვეყნის მშპ-ში ასევე სრული ასახვა ჰპოვა, მაგალითად, 2007 წლის 7 ნოემბერს თბილისში სახალხო მღელვარების ჩახშობაში მონაწილე სპეცრაზმელების ხელფასებმა და პრემიებმა.

ამრიგად, მშპ-ში აღრიცხვის კურსით გვაქვს, სულ ცოტა, ორი „ანომალიური“ მიდგომა: ერთი მხრივ, მასში არ აისახება ცოცხალი შრომის ის დანახარჯები, რომლებიც რეალურად ზრდიან მოსახლეობის კეთილდღეობას (ეკონომიკური საქმიანობა შინამეურნეობებში, არალე-

1 ამის მკაფიო მაგალითია ირლანდიისა და გაერთიანებული სამეფოს მონაცემების შედარება. – მოსახლეობის ერთ სულზე წარმოებული მშპ ირლანდიაში შეადგენს გაერთიანებული სამეფოს ანალოგიური მაჩვენებლის 134.3 პროცენტს, მაშინ როდესაც მოხმარების მიხედვით – მხოლოდ 84.1 პროცენტს.-იხ.: http://ec.europa.eu/eurostat/statistics-explained/index.php/File:Volume_indices_per_capita,_2012-2015_(EU-28%3D100)vJune.png

2 ჩრდილოვან ეკონომიკაში, პროსტიტუციისა და ნარკოტიკების ბრუნვათა თანაფარდობა, ზოგიერთი წყაროს მიხედვით, შეადგენს პროპორციას 55/45-ზე. – იხ. Бордели как средство от экономического спада. – «Независмая газета». 11.06.2014

3 იხ.: Бордели как средство от экономического спада. – «Независмая газета». 11.06.2014

გალური ეკონომიკური საქმიანობა, და სხვ.) და მეორე მხრივ, მასში აისახება ის ელემენტები, რომლებსაც ნაკლები შეხება აქვთ მშპ-ის წარმოებასთან და მხოლოდ მოხმარების ასპექტით არიან მიმდინარე პერიოდთან დაკავშირებული (მაგალითად, საცხოვრისის პირობითი რენტა).

მშპ-ის ამჟამინდელი გაანგარიშების კონცეფცია ეფუძნება ვარაუდს, რომ ყოველივე, რაც იწარმოება და მოიხმარება, მუდმივი, უცვლელი ხარისხისაა. მაგრამ ეს კონცეფცია წარმოიშვა 1930-იან წლებში, როდესაც ადგილი ჰქონდა პირველი მსოფლიო ომით მიყენებული ზარალის დაძლევასა და დიდ დეპრესიას. თავისი შინაარსითა და ძირითადი ელემენტებით (პირადი მოხმარება, სამთავრობო ხარჯები და ინვესტიციები) იგი წარმოადგენს არსებობის შესაძლებლობის დროინდელ მაჩვენებელს, სხვაგვარად რომ ვთქვათ, საქონლისა და მომსახურების შეძენის შესაძლებლობას ერთიანი სისტემის უცვლელი პარადიგმის ფარგლებში, კრიზისისა და გაჭირვების პერიოდში. შესაბამისად, აპელირება იმაზე, რომ წარმოებული და მოხმარებული დოვლათი ერთნაირი ხარისხისა და სამომხმარებლო დიაპაზონის არიან, შეიძლება გამართლებული იყო მხოლოდ საქონლის მასობრივი სტანდარტიზებული წარმოების დროს, მაგრამ ამჟამად, როდესაც მშპ-ში სულ უფრო დიდ წილს იკავებენ მომსახურება, ამგვარი მიდგომა თანდათან კარგავს არგუმენტაციას. თანამედროვე წარმოება და მომსახურება უფრო მეტადაა ორიენტირებული არა მასობრივ, არამედ კონკრეტულ მომხმარებელზე. დღეს ფირმებს აქცენტი გადააქვთ ინდივიდუალურ შეკვეთებზე, რომლებიც უფრო ძვირადღირებულია, მაგრამ უფრო მეტად ითვალისწინებენ ინდივიდუალურ გემოვნებას. მეორე მხრივ, სამომხმარებლო ეფექტის სრული ასახვა ვერ ხდება ფასების დეფლირებისას და ადგილი აქვს მშპ-ის დაუმსახურებელ შემცირებას. დაუმსახურებლად იმიტომ, რომ მართალია ხერხდება ადამიანთა ნატიფი მოთხოვნილებების უფრო სრული დაკმაყოფილება, მაგრამ ფასწარმოქმნა ადექვატურად ვერ ასახავს ხარისხის ზრდისა და მოთხოვნილებების უფრო სრული დაკმაყოფილების ასპექტებს. მაგალითად, მსოფლიოში სისტემატურად მცირდება კომპიუტერული ტექნიკის ფასი, რაც იწვევს ერთეულ სამომხმარებლო დოვლათზე ცოცხალი შრომის დანახარჯების შემცირებას, რაც შემდეგ აისახება მშპ-ის ზრდის ტემპის შემცირებაში. მაგალითად, აშშ-ში კომპიუტერული ტექნიკის წარმოების გაიაფებამ მეოცე საუკუნის მიწურულს ახალ საბაზისო ფასებში ძველ საბაზისო ფასებთან შედარებით ამ ქვეყნის მშპ და ეკონომიკური ზრდის ტემპი ათწლიან პერიოდში შესაბამისად, 0.3 და 0.5 პროცენტული პუნქტით შეამცირა[1], ხოლო ინფლაციის მაჩვენებელი პირიქით, 0.6 პროცენტით გაზარდა.[2] შესაბამისად, იაპონიის ეკონომიკური ზრდის შედარებით დაბალი ტემპები ბოლო ორი ათწლეულის მანძილზე გამოწვეულია არა მარტო ეკონომიკური კრიზისითა და გაჭიანურებული დეპრესიით, არამედ ტექნოლოგიური გარღვევების ფონზე ერთეულ სამომხმარებლო დოვლათის წარმოებაზე შრომითი დანახარჯების მნიშვნელოვანი შემცირებით, რაც ადექვატურად ვერ აისახება მაკროეკონომიკურ ინდიკატორებში (მთლიან შიგა პროდუქტსა და მისი ზრდის ტემპში).

შრომით დანახარჯებს, ტრანზაქციულ ხარჯებს და, შესაბამისად, დამატებულ ღირებულებას ერთეულ სამომხმარებლო ეფექტზე მნიშვნელოვნად ამცირებს უნაღდო ანგარიშსწორება და ხელფასების ნაღდი ანგარიშსწორებით გაცემაც, რაც, მშპ-ის მოქმედი მეთოდიკით გაანგარიშების პირობებში, ასევე ამცირებს აღნიშნული ინდიკატორის სიდიდეს.

დასახელებული და ზემოთ მოტანილი მაგალითები სავსებით მაინც ვერ ამოწურავენ მშპ-ის გაანგარიშებაში არსებული ატიპიური და ანომალიური მიდგომებისა და ფორმალობების ჩამონათვალს.

ყოველივე ამის გათვალისწინებით, უკვე 2008 წლის მსოფლიო ფინანსური კრიზისის შემდეგ, საფრანგეთის პრეზიდენტის ნიკოლა სარკოზის ინიციატივით, შეიქმნა სამუშაო ჯგუფი ეკონომიკის დარგში ნობელის პრემიის ლაურეატების ჯოზეფ სტიგლიცისა და ამარტია სენტის, აგრეთვე ფრანგი ეკონომისტის ჟან პოლ ფიტუსის შემადგენლობით, რომელსაც სთხოვეს, შეეფასებინათ, რამდენად საიმედო ინდიკატორია მშპ ეკონომიკური და სოციალური პროგრესის დასახასიათებლად. საკითხი დგას შემდეგნაირად:

თუ გვინდა საზოგადოების ეკონომიკური განვითარების დახასიათება „ტრადიციული“ ფორმით, მაშინ პირადი მოხმარების, სამთავრობო ხარჯებისა და ინვესტიციების ჯამური სიდიდე საკმარისი იქნება (აბსტრაგირებას ვახდენთ იმპორტ-ექსპორტის სალდოსაგან):

$$GDP = C + G + I$$

1 იხ.: Chain-weighting: The New Approach to Measuring GDP Charles Steindel. – http://users.wfu.edu/cottrell/ecn207/readings/chained.pdf

2 იხ.: [Stiglitz, Fitoussi 2009: 22].




**გრაფიკი 1**

**GDP** – მშპ

**C** – მოსახლეობის მოხმარება

**G** – სამთავრობო ხარჯები

**I** – ინვესტიციები.

მაგრამ, თუ გვინდა მთლიან შიგა პროდუქტში ავსახოთ იმ სამომხმარებლო ეფექტის სრული ღირებულებაც, რომელსაც საზოგადოების წევრები ღებულობენ, მაშინ უნდა გავაფართოვოთ მშპ-ის კომპონენტების წრე, „ტრადიციულ" კომპონენტებს „არატრადიცული" ელემენტებიც დავუმატოთ. მაგალითად, დღის წესრიგში დგას მთლიან შიგა პროდუქტში იმ კომპონენტის ღირებულების სამომხმარებლო ეფექტის ასახვა, რომლის ზღვრული დანახარჯები ფაქტობრივად ნულს უტოლდება. კერძოდ, საუბარია გლობალური საკომუნიკაციო ქსელის განვითარების საფუძველზე მოხმარების სოციალიზაციასთან დაკავშირებულ საზოგადოებრივ საქონელზე (სოციალური ქსელები facebook, google, twitter და სხვ.) და მათგან მიღებულ მომსახურებასა და სამომხმარებლო ეფექტზე. მშპ-ში ასევე არ გაითვალისწინება ინტერნეტით ისეთი ღირებული საგნებისა და მომსახურების უფასო ხელმიწვდომობა, როგორებიცაა მუსიკალური და მხატვრული ნაწარმოებების გავრცელება და გამოყენება, სანავიგაციო რუკების გაცნობა და ა.შ.

საქონლის შეძენა ინტერნეტქსელით ასევე ამცირებს ტრანზაქციის ხარჯებს ერთეულ სამომხმარებლო დოვლათზე და უზრუნველყოფს მოთხოვნილების დაკმაყოფილების დონის ზრდას მშპ-ის შემცირების პირობებში.

ამ „ახალი საზოგადოებრივი საქონლის" მზარდი სამომხმარებლო ეფექტისა და მის წარმოებაზე ხარჯების პრაქტიკული არარსებობის გამო ვერ იზრდება საზოგადოებრივი პროდუქტის ღირებულება, თუმცა აღრიცხვის ამჟამინდელი პარადიგმის პირობებში ფორმალურად შედავების საფუძველიც კი არ არსებობს. მაგრამ როდესაც საზოგადოებრივ დოვლათში, მშპ-ში შეგნებულად არ შეაქვთ არასაბაზრო ურთიერთობების პროცესში გაწეული რეალური შრომითი ხარჯების ღირებულებითი მაჩვენებელი, საკითხი იმსახურებს სერიოზულ განსჯას. საუბარია შინამეურნეობებში ოჯახის წევრების მიერ გაწეულ შრომაზე, რომელიც ყველა ქვეყანაში, განსაკუთრებით ეკონომიკურად ჩამორჩენილ ქვეყნებში, საკმაოდ მასშტაბურადაა წარმოდგენილი.

შინ, საკუთარ ოჯახში, გაწეული შრომითი დანახარჯები, ეროვნულ ანგარიშთა მოქმედი კლასიფიკაციით არ ექვემდებარებიან მშპ-ში ჩართვას. ვაწყდებით პარადოქსს: თუ თქვენ ცხოვრობთ პაპის დანატოვარ, 50-60 წლის წინ აშენებულ სახლში და თითი თითზე არა გაქვთ დადებული მის აშენებასა და რემონტზე, ასეთი საცხოვრისის პირობითი ქირის (რენტის) ფასი მონაწილეობს მშპ-ის ფორმირებაში. მაგრამ თუ თქვენ შვებულება ზღვაზე ან მთაში დასვენების ნაცვლად საკუთარი სახლის რემონტს დაუთმეთ, თქვენი გაწეული თავდადება „შეუმჩნეველი" დარჩება მოქმედ სტატისტიკას და ასეთ „პერსონალურ ღვაწლს" არ ასახავს მშპ-ში. მაგალითად, საქართველოში საკუთარი საცხოვრისის პირობითი რენტის თანხა მიმდინარე ფასებში 2016 წელს მილიარდიან ზღვარს მიუკაკუნებს, გაიზარდა რა ბოლო 15 წლის მანძილზე თითქმის სამჯერ (გრაფიკი 1).

ამავე დროს, იმის გამო, რომ მშპ-ის სხვა კომპონენტები (პირველ რიგში, მომსახურება) უფრო სწრაფად იზრდებოდნენ, საკუთარი საცხოვრისის პირობითი რენტის წილი მშპ-ში იმავე პერიოდში შემცირდა 8.5 პროცენტიდან 3.3 პროცენტამდე (გრაფიკი 2).




**გრაფიკი 2**

მშპ-ის გაფართოებული ვერსიის მიხედვით მუშაობა უახლოეს წლებში, მაღალი ალბათობით, უნდა წარიმართოს შემდეგი ორი ძირითადი მიმართულებით: პრველი – გლობალური საინფორმაციო და სოციალური ქსელების სამომხმარებლო ეფექტის ღირებულების განსაზღვრა და მეორე – შინამეურნეობებში გაწეული შრომის ღირებულების შეფასები. და თუ სოციალური ქსელების მეშვეობით სამომხმარებლო ეფექტის მიღების თაობაზე ჯერ მხოლოდ ახლა იწყება დისკუსია, ოჯახში გაწეული შრომის ელემენტების მშპ-ში ასახვის აუცილებლობაზე ეკონომისტები ფაქტობრივად არა თუ თანხმდებიან, არამედ უკვე იძლევიან შესაბამის რაოდენობრივ პარამეტრებსაც ცალკეული ქვეყნების მიხედვით. ამას განსაკუთრებულად პრინციპული მნიშვნელობა აქვს ჩვენი ქვეყნისათვის, რამეთუ საქართველოში შინამეურნეობებში შრომა განსაკუთრებით აქტუალურია – მის წილად მოდის სამომხმარებლო დოვლათის და ადამიანთა გაწეული შრომითი დანახარჯების უდიდესი ნაწილი.

შინამეურნეობა დემოეკონომიკური კატეგორიაა. მასში გაწეულ შრომას აქვს თავისი კონკრეტული შედეგი როგორც ნატურალურ-ნივთობრივი ფორმით, ისე მომსახურების გაწევით. ოჯახებში შრომობენ მამაკაცებიც და ქალებიც, მაგრამ რადგანაც დროის უმეტეს ნაწილს შინამეურნეობებში (როგორც საქართველოში, ისე სხვა ქვეყნებში), ტრადიციულად ქალები, დიასახლისები ატარებენ, განსაკუთრებით აქტუალურია ქალების მიერ ოჯახებში დახარჯული შრომის ღირებულებითი შეფასება.

ჩვენი აზრით, შინამეურნეობებში ქალთა შრომის ღირებულების განსაზღვრას საფუძვლად უნდა დაედოს ოჯახებში გაწეული შრომის ალტერნატიული ღირებულება, ანუ რა რაოდენობის შემოსავალს მიიღებდნენ ქალები, ოჯახებში საქმიანობის ნაცვლად დაქირავებით რომ ემსახურათ? ამასთან გასათვალისწინებელია ის გარემოებაც, რომ დაქირავებითი შრომითი საქმიანობა ქალებს, როგორც წესი, არ ათავისუფლებს ოჯახური საქმიანობისაგან. საკითხის ამგვარ დასმას შემეცნებითთან ერთად აქვს მაღალი გამოყენებითი ღირებულებაც. კერძოდ, იგი საშუალებას გვაძლევს არა მარტო სრულად ავსახოთ საზოგადოების წევრთა მიერ არასაბაზრო ურთიერთობების შედეგად გაწეული მომსახურების ღირებულება, არამედ გამოვასწოროთ მოქმედი მეთოდიკის ცალმხრივობა, რომლითაც ერთი და იმავე სახის მომსახურება, რომელიც ხორციელდება საბაზრო ურთიერთობების საფუძველზე აისახება მაკროეკონომიკურ ინდიკატორებში, ხოლო არასაბაზრო (საოჯახო) ურთიერთობების საფუძველზე გაწეული იგივე მომსახურება – არა.

აღნიშნული პრინციპების გათვალისწინებით, საქართველოს მაგალითზე შემდეგნაირ სურათს ვღებულობთ:

სამუშაო დღის ხანგრძლივობა დიასახლისებისათვის – 8 საათი, ხოლო ეროვნულ ეკონომიკაში დასაქმებული (დაქირავებით მომუშავე) ქალებისათვის – ნორმალური სამუშაო დროის ნახევარი – დღეში 4 საათი.

2015 წლისთვის საქართველოში დაახლოებით 750 ათასი დიასახლისი და ეროვნულ მეურნეობაში დასაქმებული 841 ათასი ქალია.

დიასახლისებისა და დაქირავებით დასაქმებულ ქალთა ნახევრის[1] ჯამური მაჩვენებელი 1169.4 ათასია,

1 იგულისხმება, რომ დაქირავებით დასაქმებულ ქალთა მიერ ოჯახებში ყოველდღიური ოთხსაათიანი შრომის ხანგრძლივობა იგივეა, რაც სრული სამუშაო დღის მანძილზე დაქირავებით დასაქმებული ქალების ნახევარის ოჯახებში შრომის სრული, რვასაათიანი ხანგრძლივობა.




**გრაფიკი 3**

ხოლო ეროვნულ მეურნეობაში დასაქმებულ ქალთა საშუალო ხელფასი – 700.9 ლარი.

აღნიშნულიდან გამომდინარე, 2015 წელს ქალთა მიერ შინამეურნეობებში გაწეული შრომის პირობითი ღირებულება შეადგენს 7.9 მლრდ. ლარს, რაც შესაბამისი წლის მშპ-ის თითქმის მეოთხედია (24.8%).

ეროვნულ მეურნეობაში დასაქმებულთა ხელფასის მატებისა და ქვეყნის მთლიანი ეკონომიკური პოტენციალის ზრდის გამო ქალთა მიერ ოჯახებში დახარჯული შრომის პირობითი ღირებულება 2015 წელს 2000 წელთან შედარებით 12.2-ჯერ გაიზარდა (გრაფიკი 3).

ამასთან, ქალთა მიერ ოჯახებში გაწეული შრომის ღირებულება გაცილებით სწრაფად მატულობს, ვიდრე მშპ, რის გამოც ასეთი შრომის ჯამური ღირებულება ქვეყნის მშპ-სთან მიმართებაში სულ უფრო იზრდება: 2000 წ. – 10.7%, 2010 – 21.4%, 2015 წ. – 24.8%.

ცნობილი ინგლისელი სოციოლოგის ენტონი გიდანსის (Anthony Giddens, Baron Giddens; დაიბ. 1938) მონაცემებით, განვითარებულ ქვეყნებში შინამეურნეობებში იქმნება 25-დან 40 პროცენტამდე ეროვნული პროდუქტი[2]. დაახლოებით იმავე ზომის პარამეტრზე (მშპ-ის 30%) საუბრობენ ჯ. სტიგლიცი და ჟ-პ.ფიტოუსიც[3]. იმის გათვალისწინებით, რომ ამ მაჩვენებელში უკვე ჩართულია შინამეურნეობებში გაწეული შრომის ღირებულება, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ასეთი შრომის ღირებულება ოფიციალურ მშპ-ს ზრდის დაახლოებით 18-29 პროცენტით, მათ შორის ქალების შრომის ხარჯზე – 16-20 პროცენტით. ასეთ პირობებში საქართველოში დიასახლისების მიერ ოჯახებში გაწეული შრომის ღირებულების ზემოთ მოტანილი შეფასება (მშპ-ის დაახლოებით 25 პროცენტი), ჩვენთან, ოჯახური შრომის შესაბამისი საყოფაცხოვრებო ტექნიკით შედარებით ნაკლები უზრუნველყოფის გამო, აბსოლუტურად კორექტულად უნდა ჩაითვალოს[4].

მთლიანობაში, ბოლო 15 წლის მანძილზე მშპ-ის, საკუთარი საცხოვრისის პირობითი რენტისა და ქალთა მიერ შინამეურნეობებში დახარჯული შრომის დინამიკა შემდეგნაირად გამოიყურება (გრაფიკი 4).

ამ ორი კომპონენტის (რომელთაგან ერთი – საცხოვრისის პირობითი რენტა, წესით არ უნდა შედიოდეს მშპ-ის ღირებულებაში, მაგრამ შედის; ხოლო მეორე – ქალთა მიერ შინამეურნეობებში შრომის ღირებულება – უნდა შედიოდეს, მაგრამ არ შედის), ჯამობრივი ღირებულება დაახლოებით 8.8 მილიარდი ლარია, რაც მშპ-ის 27.8 პროცენტია.

შინამეურნეობებში, დიასახლისების გარდა, ოჯახის სხვა წევრების მიერ გაწეული შრომითი დანახარჯების კორექტული შეფასებისათვის აუცილებელია შინამეურნეობათა დროის ბიუჯეტის კვლევის ორგანიზება, რაც საქართველოში ბოლოს 1985 წელს ჯერ კიდევ ერთიანი სსრკ-ის ფარგლებში ჩატარდა.

2 იხ.: [Гидденс 1999] – წყარო: http://www.owl.ru/gender/064.htm

3 იხ.: [Stiglitz, Fitoussi 2009] Report by the Commission on the Measurement of Economic Performance and Social Progress, p. 23. მათივე შეფასებით, საფრანგეთში შინამეურნეობებში ოჯახის ყველა წევრის მიერ შესრულებული სამუშაოს ღირებულება შეადგენს მშპ-ის 35 პროცენტს, ფინეთში – 40 პროცენტს, ხოლო აშშ-ში – 30 პროცენტს. – იხ. იქვე, გვ. 36.

4 ჩვენ საერთოდ აბსტრაგირებას ვახდენთ იმ გარემოებისაგან, რომ დიასახლისთა უმრავლესობისათვის, ისევე როგორც დაქირავებით დასაქმებულებისათვის, როგორც წესი, "გამოსასვლელი" და „დასვენების" დღე არ არსებობს. უფრო მეტიც, მათი ოჯახური საქმიანობა განსაკუთრებით ინტენსიური სწორედ ასეთ დღეებშია.




**გრაფიკი 4**

თუ მშპ-ის ოფიციალურ მონაცემს გამოვაკლებთ საცხოვრისის პირობით რენტას და დავუმატებთ შინამეურნეობებში დიასახლისების მიერ დახარჯული შრომის ღირებულებას, მივიღებთ მშპ-ის კორექტირებულ მაჩვენებელს, რომელიც 22.1 პროცენტით მეტი იქნება მის ოფიციალურ მაჩვენებელზე (2015 წელს – 38.7 მლრდ. ლარი ნაცვლად ოფიციალური 31.7 მლრდ. ლარისა). ამ „მშპ+" მაჩვენებელში ძირეული, რეალური მშპ-ის წილი (ანუ საცხოვრისის პირობითი რენტის გამორიცხვით მიღებული მშპ, „მშპ+"-ის მხოლოდ 4/5-ია).

აღნიშნული პრინციპის გამოყენებამ შეიძლება მნიშვნელოვნად შეცვალოს არა მარტო ქვეყნის შიგა, არამედ ქვეყანათაშორისი შეფარდებითი მაჩვენებლებიც.[1]

ზემოხსენებული მაგალითები ნათლად ადასტურებს, თუ რამდენად მაღალია პირობითობა მშპ-ის გაანგარიშებაში და რამდენად შეიძლება იგი შეიცვალოს, თუ სხვა კომპონენტებიც, რომლებიც ამჟამად არ შედიან მშპ-ში, შესაბამისი მეთოდიკის შემუშავებისა და საერთაშორისო თანამეგობრობის მიერ მოწონების შემდეგ, გამოყენებული იქნებიან ამ უმნიშვნელოვანესი მაკროეკონომიკური ინდიკატორის გაანგარიშებაში. ყველა მათგანის გათვალისწინება ალბათ, სერიოზულ კორექტივებს შეიტანდა არა მარტო მაკროეკონომიკური ინდიკატორების აბსოლუტურ მონაცემებში, არამედ არსებითად შეცვლიდა მსოფლიო ქვეყნების შესაბამისი რეიტინგ-ლისტის სტრუქტურასაც.

ჭეშმარიტად, მაკროეკონომიკური ინდიკატორების გაანგარიშების მეთოდიკის სრულყოფის პროცესს საკუთარი თავგადასავლებით აღსავსე ისტორია და გამოწვევები აქვს...

1 მაგალითად, 2005 წელს შემოსავლები მოსახლეობის ერთ სულზე საფრანგეთში შეადგენდა აშშ-ის ანალოგიური მაჩვენებლის 66 პროცენტს. თუ ამ მაჩვენებელს დავუმატებთ სამთავრობო ხარჯებს ჯანდაცვასა და განათლებაზე, აღნიშნული თანაფარდობა გაიზრდება 79 პროცენტამდე, ხოლო თუ შინამეურნეობებში დახარჯულ შრომისა და დასვენების ალტერნატიულ ღირებულებასაც გავითვალისწინებთ, მაშინ ეს თანაფარდობა 87 პროცენტს მიაღწევს. – იხ ჯ. სტიგლიცისა და ჟ.-პ. ფიტიუსის დასახელებული ნაშრომი, გვ. 38.

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. **System of National Accounts 2008 – 2008 SNA/ Система национальных счетов 2008 – N.-Y, 2012.**
2. **Stiglitz J., Fitoussi J.(2009)**. Report by the Commission on the Measurement of Economic Performance and Social Progress.
3. **Гидденс Э. (1999)**. Социология. М.: Эдиториал УРСС.
4. **Chain-weighting: The New Approach to Measuring GDP Charles Steindel. – http://users.wfu.edu/cottrell/ecn207/readings/chained.pdf**
5. **Бордели как средство от экономического спада. – «Независмая газета». 11.06.2014**

# Calculation of Conditionality of Macroeconomic Indicators In the Case of Globalization (On the example of GDP of Georgia)

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.006

**Joseph Archvadze**
Doctor of economics, Kutaisi State University professor

**Key words:** Gross Domestic Product, value of homemakers' labor in the household

The important macroeconomic indicator-Calculation of the Gross Domestic Product (GDP) is characterized with some systematic lacks, although having its progress too: First of all, there is not pointed out such quality parameters, which will help complete satisfaction of individual demands of the population that will be expressed in the growth of consumption and welfare, even in the conditions of reduced labor costs.

The second thing is, that there are not reflected in the household labor costs of family members, that they have to create their own consumer goods and to improve their welfare condition. The Third thing is, that it is artificially taken into the housing optional rent, which represents not the results of the current year labor activities, but the indicator of deprecation of capital goods created in the previous period.

Accordingly, for perfection of the methodology of GDP calculation, it is necessary to minimize such conditionality. There is proposed in the article the methodology of calculation of value of homemakers' labor in the household, according to which the Georgian GDP should be raised by 1/4. At the same time, the housing optional rent (3.3%) should be deducted from the GDP. After adding and deducting such components, the corrected GDP is called "expanded GDP" by the Author („GDP +").

# გლობალიზაციისა და რეგიონალიზაციის გააზრების ერთი საკითხისათვის

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.007

**აკაკი ბაკურაძე**
ეკონომიკის აკადემიური დოქტორი,
აკაკი წერეთლის სახელმწიფო უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი

**საკვანძო სიტყვები:** გლობალიზაცია, ქრისტიანობა, რეგიონალიზაცია, სამხრეთ კავკასია

ფაშიზმისა და კომუნიზმის იდეის გაქრობასთან ერთად წამომიტივტივდა სრულიად ახალი მსოფლიო იდეოლოგიური პროექტი, პლანეტის მოწყობის ახალი სისტემის შექმნის მცდელობა, რომლის სახელია „გლობალიზაცია“, რაც პოლიტიკური, ეკონომიკური, სოციალური და რელიგიური დაახლოების ინტეგრაციული პროცესების შედეგი უნდა გახდეს.

თავიდანვე ვთქვათ სიმართლე: გლობალიზაციის უმთავრესი ამოცანაა მთელი მსოფლიოს მოსახლეობის, ყველა ადამიანის „ერთ მთელად“ გაერთიანება, რაც გულისხმობს პოლიტიკურ, ეკონომიკურ, კულტურულ, რელიგიურ და ცხოვრების სხვა ერთიან ასპექტებს...„გლობალიზაციამ უნდა მოახდინოს ერთიანი მსოფლიო ხელისუფლების დამყარება; ეროვნული თვითშეგნებისა და ეროვნული ღირსების სრული განადგურება; რელიგიების დამხობა „რელიგიათა თავისუფლების“ ხარჯზე და ახალი ერთიანი რელიგიის (ე. წ. „მონდეალიზმის“) შემოღება; მსოფლიო ეკონომიკაში საყოველთაო კრიზისის გამოწვევა და შემდგომში ვინმე „ერთი პირის“ მიერ მისი შეჩერება და აღკვეთა; მსოფლიო ტერორისტული აპარატის ორგანიზაცია, დაფინანსება და ა. შ.“, ანუ გლობალიზაციის რეალური ლოზუნგია: ახალი მსოფლიო წესრიგი, გლობალური მსოფლიო წესრიგის, ნაციონალური კონტინიუმის ხარჯზე, ანუ ეს იქნება ერთი „სოფელი“, სადაც „**ყველამ ყველას შესახებ ყველაფერი იცის და ყველას ყველაფერი ეხება**“ [გლობალიზაციის ანტიქრისტიანული არსი 2008:7].

საშიშროების საფუძველს ქმნის დაჩქარებული გლობალიზაციის ტემპები: ჩრდილოეთიდან რუსეთის „Самодержава“ ხელისუფლების ნეგატიური სურვილები (რაც გამოიხატა აფხაზეთის, სამაჩაბლოს და სხვა ისტორიული ნაწილების ოკუპაციით...), ან „ტერიტორიების მიტაცებით“ არანაკლებად დაინტერესებული ამერიკულ-ევროპული სხვადასხვა გაერთიანებები, რომ აღარაფერი ვთქვათ თურქეთის მზაკვრულ პოლიტიკაზე აჭარაში.

ეკონომიკური თვალსაზრისით, გლობალიზაცია წარმოადგენს „საერთაშორისო მასშტაბის ისეთ პროცესს, როცა ტექნიკურად შესაძლებელი იქნება სწრაფად მიაღწიონ სხვადასხვა ფინანსურ ბაზრებზე ინვესტიციების თავისუფალ განთავსებას“ [ჯონსონი, 2003, გვ. 67], ხოლო უფრო გლობალურად, იგი მსოფლიო მასშტაბით წარმოების, ვაჭრობის, კომუნიკაციის და ფინანსების მზარდი ინტეგრაციაა, რომელიც გულისხმობს, ცალკეულ ქვეყნებს შორის შიდა და გარე საბაზრო ძალების ურთიერთშერწყმის გაძლიერებას... და მსოფლიო მეურნეობის გარდაქმნას ერთ სასაქონლო, მომსახურების, სამუშაო ძალისა და კაპიტალის ბაზრად. საბოლოო ჯამში, იგი „სხვადასხვა ქვეყნების ეკონომიკის ურთიერთდამოკიდებულების ზრდის პროცესია, რომლის შედეგად შეუზღუდავად გადაადგილდება საქონელი და მომსახურება; განხორციელდება კაპიტალის ექსპორტი, ინფორმაციისა და ტექნოლოგიების ინტენსიური გაცვლა; სამუშაო ძალის მიგრაციის დაჩქარება და ა. შ.“ [www.vokable.ru/20.03.2009/]

„სახელგანთქმული გლობალისტის“ უ. ბეკის სიტყვებით, რომ ვთქვათ: „არც ერთ ქვეყანას, ან ქვეყანათა ჯგუფს არ შეეძლება გამოწყდეს ამ მთლიანს („ახალ მსოფლიო წესრიგს“ -ავტ.), რადგან ეს პროცესები გულისხმობს ურთიერთობათა კულტურის სფეროზე ეკონომიკის სრულ ზემოქმედებას და აიძულებს მას იცოცხლოს მხოლოდ ბაზრის კანონებით, ანუ ძლიერ შესუსტდება ის მხარეები, რომლებიც ვერ გამოიყენებენ ახალ ტექნოლოგიურ ინსტრუმენტებსა და ამ ბაზრის მექანიზმებს...“ [პატრიარქი ილია II, 2004, გვ. 132]

აშკარაა, რომ ცალკეულ სახელმწიფოთა ხელისუფლებას ჩაენაცვლება ახალი ტიპის პლანეტარული, გლობალური ძალაუფლება (ძირითადში, ეკონომიკურ-ფინანსური, სამხედრო-პოლიციური თუ მეცნიერული. ამ პროცესის შესახებ ეკლესიის მამები გვაფრთხილებენ წმ. წერილის მრავალია დგილით; შედარ.: გამოცხ. 13, 6-8, 11,7 და 17,8...; დან. 7, 21 და 12,17; ფილ. 4, 3 და ა. შ.). „გაერთიანებული“ ხელისუფლების სურვილი უკვე ცხადია: „თავისი ფრთების“ ქვეშ „დაიცვას“ მცირე ერები, ხელი შეუწყოს სახელმწიფოებრივი მართვის ეროვნული ინსტიტუციების ნაცვლად, შენიღბული დემოკრატიული ინსტიტუტების განვითარებას და გააძლიერებას. საბოლოოდ სახეზეა „დიდი საიდუმლო გარიგებები“ და ვის „ხელში აღმოჩნდება“, ანუ ვისი „ზედამხვედველობის ქვეშ“, მათ შორის, ჩვენი ქვეყანა, ბოლომდე არაა გარკვეული...

ამერიკის კონფედერაციის წარმოშობით, შემდე იაპონია-ჩინეთისა და რუსეთ-იაპონიის ომებით იწყება გლობალიზაციის მცდელობის პირველი თვალშისაცემი ისტორიული კრიზისი, რასაც მცირე ხანში მოჰყვა მეორე კრიზისიც — პირველი და მეორე მსოფლიო ომი. ამ პროცესებმა დააჩქარა მე-20 საუკუნეში საბოლოოდ ჩამოყალიბებული ოლიგარქების ე. წ. ანგლო-ამერიკული ჯგუფი, რომელმაც ხელში ჩაიგდო მსოფლიო ინტეგრაციის სადავეები და მეცნიერეთა აზრით მსოფლიოს ყველაზე გავლენიანი ფინანსური გაერთიანების ცენტრი ვაშინგტონსა და ლონდონში განთავსდა [www.larouchepub.com/04.11.2015/].

რამდენადაც თანამედროვე მსოფლიოს ქვეყნები განსხვავდება მასშტაბებითა და სოციალურ-ეკონომიკური განვითარების დონით, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ მსოფლიო გლობალიზაციის პროცესების უარყოფითი გავლენა სხვადასხვაგვარი იქნება, ისეთ მცირე შესაძლებლობების სახელმწიფოებზე, როგორიც საქართველოა. დასავლეთის ცნობილი ეკონომისტები ფ. ჰაიეკი, მ. ალე, ლ. ლარუში და ჯ. სტიგლიცი და სხვები „გლობალიზაციის“ პროცესს აფასებენ, როგორც „საშიშ ტენდენციას“, „ეროვნული დასაქმებისა და ეკონომიკური ზრდის დამანგრეველ პირობას“, „მოსახლეობის შემოსავლებისა და კეთილდღეობის დონის არა გათანაბრება, არამედ მკვეთრი ვარიაცია“, „ეროვნული ეკონომიკის განვითარების კონტრრევოლუციურ მიდგომას“ და ა. შ. [www.vokable.ru/20.03.2009/]

ის, რომ დღეს მსოფლიოში რამდენიმე კონფლიქტური კერაა (ერაყი, ავღანეთი, სირია და ა. შ.) არის პირდაპირი შედეგები „ანგლო-ამერიკული ჯგუფის“ ინტერესებისა, რომელსაც დაუპირისპირდა რუსული (?!), თურქული ინტერესები და, მცირე ხანში, ყველა იხილავს ჩინეთის საჯარისო ფორმირებების მონაწილეობის დაწყებასაც... ერთი ნიშანიც, კონფლიქტს იწყებს დიდი ქვეყნები, რომელშიც „პარტნიორების“ სახით ითრევს მცირე ქვეყნებს, რაც, ამ უკანასკნელებისთვის, სავალალო შეიძლება აღმოჩნდეს.

ამდენად, გლობალიზაციის უარყოფითი მხარეებია: ცალკეულ ქვეყნებში კრიზული სიტუაციის სწრაფი გავრცელება; მოკლევადიანი კაპიტალის მოძრაობის შევიწროება; საერთაშორისო ფინანსური თაღლითების მომრავლება; განვითარებადი და გარდამავალი ეკონომიკის მქონე ქვეყნებისთვის წინააღმდეგობები ეროვნული ეკონომიკის, ადმინისტრაციული მმართვის, სამართლებრივი სისტემის არასათანადო მდგომარეობის გამო; ორგანიზებული დანაშაულის საერთაშორისო მასშტაბებით გაძლიერება; ეროვნული სპეციფიკურობის უგულებელყოფა; არალეგალური მიგრაციისა და ტრეფიკინგის გაძლიერება და ა. შ. [ვოიფელი, 2003, გვ. 67]

დღეს ჩვენი ეკონომიკა განიცდის სერიოზულ კრიზისს, რაზეც მნიშვნელოვანწილად გავლენას ახდენს საგარეო ფაქტორებიც, რადგან „მტკიცება არ სჭირდება იმ ფაქტს, რომ სამეურნეო საქმიანობა არასოდეს არ არის ინდივიდუალური, როგორც გენეტიკური არსება, მემკვიდრე და მასზე წინ არსებულ თაობათა სამეურნეო გამოცდილებისა და ამავე დროს მუშაობისას თანამედროვე კაცობრიობის გავლენასაც განიცდის“ [ბულგაკოვი, 1980, გვ. 275]... მოკლედ, თუ გაიმარჯვებს „მსოფლიოს ახალი წესრიგი“, მაშინ ჩვენ აღმოჩნდებით ისეთ სამყაროში, სადაც ადგილებს გაცვლის სიკეთე და ბოროტება, ადამიანებს მოუწევთ დაივიწყონ ტრაციული ღირებულებები, ოჯახის მთლიანობა და სიმტკიცე, „ლეგალიზირდება“ სექსუალურ უმცირესობათა ინტერესები (იგი საპატიოც კი გახდება), დაკანონდება უიმედო

ავადმყოფთა ევთანაზია და ა. შ. ამდენად, ანგლო-ამერიკული გლობალიზაციის ხილული და უხილავი ნაყოფია – ეროვნული, კულტურული, სახელმწიფოებრივი საზღვრების წაშლა და ცივილიზაციის ტრანსფორმირება საერთო უნივერსალურ ღირებულებათა ერთ მსოფლიო სისტემად... ერთიც, გლობალიზაციის მთავარი მიზანი, შენიღბულად, მართლმადიდებლური სამყაროს გამოწვევაა.

თუმცა ქრისტიანებს გვაქვს უნიკალური ისტორიული გამოცდილებაც. გლობალიზაციას წინ უნდა აღვუდგეთ ერთიანობით, გამოვხატოთ ჩვენი თავისუფალი ნება, აუხილოთ თვალი, გავაცნოთ და მოვაქციოთ ჭეშმარიტ ქრისტიანობაზე რაც შეიძლება მეტი „დიდი ქვეყნის" მოქალაქე. „ჩვენ მაგალითი უნდა ავიღოთ პირველი ქრისტიანებიდან, რომლებიც ცხოვრობდნენ რომის გლობალურ იმპერიაში. ვინაიდან ეს პროცესი გარდაუვალია, მაშინ ჩვენი საუკეთესო პასუხი მისიონერული მოღვაწეობა იქნება..." [www.cfin.ru/25.09.2016]. შეიძლება ითქვას, რომ გლობალური გაერთიანების ნებისმიერი პროექტი წარმოადგენს რომის იმპერიის მემკვიდრეობის აღდგენას! შესაბამისად, იგი გულისხმობს ქრისტიანული აზროვნების მიზანმიმართულ დეკონსტრუქციას და საბოლოო ნგრევას ახალი რელიგიის – „მონდეალიზმის" სასარგებლოდ.

საქართველოს კათოლიკოს-პატრიარქი ილია II თავის ქადაგებებში გვაფრთხილებს, რომ საქმე ეხება ამ ბოლო დროს კოსმოპოლიტური იდეების ქადაგებას და ეროვნული გრძნობებისადმი ზოგიერთთაგან გულგრილ, ზოგჯერ კი დამცინავ დამოკიდებულებას. დემოკრატიის ნიღაბს ამოფარებული ასეთი ადამიანებისათვის რატომღაც ეროვნულობა და პატრიოტიზმი კარჩაკეტილობას ნიშნავს და მისგან განთავისუფლებისაკენ მოუწოდებენ, როგორც საზოგადოებას, ისე ეკლესიას". იგი მოუწოდებს ხელისუფლებას გამოსავლის მოძებნისკენ, კერძოდ: „მსოფლიოში ამჟამად რომ დიდი გარდატეხის პროცესი მიმდინარეობს, ყველამ ვიცით... ეკლესიამ უნდა გაითვალისწინოს ის სულიერი და მატერიალური პრობლემები, რომელსაც ახალი ცხოვრება გვთავაზობს და, უპირველეს ყოვლისა, ხელისუფლებამ უნდა იზრუნოს, რომ შესაძლებლობისამებრ მომზადებული შეხვდეს მიმდინარე პროცესებს"... [პატრიარქი ილია II, 2004, გვ. 207]

**თუკი საქართველო ინტენსიურად ჩაერთვება მსოფლიო ინტეგრაციის პროცესებში, მაშინ ის ძირითადად დარჩება წაგებული! რადგან აბსოლუტურად მოუმზადებელი და უუნაროა! მით უმეტეს, რომ ამ პროცესში ბევრი რამ უხილავია, თუმცა „ხე ნაყოფით შეიცნობაო" – „მისი შედეგები აშკარაა და რეალური და ყველაფერი დამოკიდებულია იმ გადაწყვეტილებებზე, რომლებიც მიიღება სხვათა მიერ ათასობით კილომეტრის დაშორებით...** და **მოხდება ღარიბი ქვეყნებისა და მათი ერების წარმომადგენლების, სამუშაო ძალის ექსპლუატაცია მსხვილი ინდუსტრიული ძალების მიერ, ხოლო სამუშაოს მიტოვების შემთხვევაში, ეს მათთვის შიმშილისა და სიკვდილის ტოლფასი იქნება; მოხდება წარმოების შეცვლა მომსახურების სფეროთი; სამამულო წარმოების პროდუქცია „ჩაწვება" მაღალ კონკურენტუნარიან და იაფ უცხოურ პროდუქციასთან მიმართებაში; შესაბამისი უნარების მქონე და არმქონე მუშაკებს შორის შემოსავლების მიხედვით მოსალოდნელია მათი პოლარიზაცია; „კონტინენტური სამუშაო ადგილების" მომრავლება, რადგან გლობალიზაცია გამოიწვევს მათ ოკეანის მიღმა გადატანას, რასაც თან მოჰყვება სამუშაო ძალის „უკონტროლო" მიგრაცია, გაიზრდება ოჯახთა დანგრევის ალბათობა; დამძიმდება მცირე ერების დემოგრაფიული სიტუაცია და ა.** შ. [www.globalization.kof.ethz.ch/2010/]

„ეს დასასრული არ არის"! არსებობს მეორე გამორჩეული ალტერნატიული იდეაც: „**სამხრეთ კავკასიის რეგიონის**" შექმნა (შესაძლოა, შემდგომში „კავკასიის"), რაც „ერთიანი კავკასიური სახლის" ხორცშესხმაა! თანამედროვე მსოფლიო გლობალურმა პროცესებმა განსაზღვა დაკონკრეტებულიყო „რეგიონის" ცნება, რომლის მიხედვით სახელმწიფოთა ერთ რეგიონში გასაერთიანებლად აქტიურდება რიგი საკითხები, როგორიცაა: საერთო ისტორიული წარსული; მათთვის მახასიათებელი მატერიალური და სულიერ კულტურულ მემკვდრეობათა მსგავსება; გეოგრაფიულ ადგილმდებარეობათა მიახლოება-ერთიანობა, ეკონომიკის განვითარების შესაბამისობა და საერთაშორისო რეგიონულ ორგანიზაციებში ერთობლივი მონაწილეობის მიღება, მასში მუშაობის გამოცდილება და სხვ.

კიდევ ერთი – აშკარა გახდა, რომ „ახალი მსოფლიო წესრიგის"დამყარებას ერთმანეთს ეცილება ორი დიდი ძალა. ერთი მხრივ, ამერიკისა და დასავლეთ ევროპის (ე. წ. „ცივილიზირებული სამყაროს"), ნება-სურვილის წინააღმდეგ წასვლა ძვირი უჯდებათ განვითარებად სახელმწიფოებს (მათ შორის, გლობალიზაციის პროცესებში ინტენსიურ ჩართვაზე უარის თქმის გამოც), მით უმეტეს, „ტრადიციული მენტალიტეტის" მოსახლეობით დასახლებულ ქვეყნებს (საკმარისია სერბეთის მაგალითი), ხოლო,

მეორე მხრივ, რუსეთის ფედერაციის „Влади+мир“-ული ინტერესებიდან გამომდინარე, კავკასიის ქვეყნებს ემუქრება დიდი საშიშროება „ჩრდილოეთიდან“, ამიტომ ამ ეტაპზე „თავის გადასარჩენად“ და საერთო მომავალისათვის, სამხრეთ კავკასიის ქვეყნებს მოუწევთ სერიოზული მსჯელობების წამოწყება ერთიანი პოლიტიკური და ეკონომიკური პროგრამების ძირითად მიმართულებებზე შეჯერებისათვის... ინიციატორად აუცილებლად უნდა გამოვიდეს საქართველო, რადგან ყველაზე მძიმე მდგომარეობაში სწორედ იგი აღმოჩნდა, „შეშფოთებული“ დასავლეთიდან რუსეთის ცივსისხლიან ხელისუფლებაზე მიყიდვის გამო (მიუხედავად იმისა, რომ დღეს „რუსეთი, ძალზედ სუსტია იმისათვის, რომ საკუთარი სურვილები თავს მოახვიოს დანარჩენ ქვეყნებს, როგორც თავისი შიდა პოტენციალით, ისე გავლენის ცენტრების ჩამონათვალით პოსტსაბჭოურ სივრცეში მოთამაშე სუბიექტებზე, თუმცა არის ძალიან ძლიერიც იმისათვის, რომ საკუთარი შესაძლებლობების გამო არ გამოიწვიოს გარკვეული საშიშროება სხვა მეზობელ ქვეყნებში [Либман 2009:200]).

რეგიონი ადამიანთა საზოგადოებების სიცოცხლისუნარიობის სოციალურ, პოლიტიკურ, ეკონომიკურ და კულტურული ასპექტების ბუნებრივი, ორგანული პრინციპით ტერიტორიული გაერთიანებაა. ანუ, თუ შეიქმნება სამხრეთ კავკასიის რეგიონი, მაშინ მასში შემავალ ქვეყნებს, ერებს უნდა გააჩნდეთ: ეთნიკურიდა ენობრივი საერთო ან დაახლოებული ჯგუფი, მსგავსი სოციალური ქცევა,რესურსების გარკვეული პროპორციულობა; საერთო ღირებულებათა – კულტურულ, რელიგიურ და ისტორიულ ტრადიციათა – უკონფლიქტო ურთიერთობადა ა. შ.

სამხრეთ კავკასიის რეგიონის შექმნისათვის საქართველო, სომხეთი და აზერბაიჯანი, ძირითადში, აკმაყოფილებენ სოციალურ-ეკონომიკური და ეკოლოგიური განვითარების კომპლექსულობის, საწარმოო და სოციალური ინფრასტრუქტურის და მოსახლეობის გეოგრაფიული განფენილობის სისტემის ხასიათის მსგავსებას; მცხოვრები მოსახლეობის ჰარმონიული განვითარების პირობების შექმნის და იმ რაოდენობის საქონელის წარმოებას და მომსახურების გაწევას, რომელსაც შეეძლება დააკმაყოფილოს არა მარტო მოცემული რეგიონის, არამედ სხვა რეგიონის მოთხოვნის ნაწილი.

სამხრეთ კავკასიის რეგიონის ქვეყნები საბოლოოდ უნდა შეთანხმდნენ სხვა პირობების შესრულებაზეც, როგორიცაა რეგიონის მართვის ტერიტორიული სისტემა; სატრანსპორტო თანამშრომლობა; საქონლისა და მომსახურების შეუზღუდავად საზღვრების გადაკვეთა; ეროვნული, ეკოლოგიური და კულტურული უსაფრთხოება; ეკონომიკური და ჰუმანიტარული თანამშრომლება; შიდა საომარი კონფლიქტების კერების სრული აღმოფხვრა და ისტორიულად წარმოშობილი ტერიტორიული თუ სხვა სახის პრეტენზიების განხილვა და შეთანხმებათა საბოლოო მიღწევა (მიუხედავად მისი „სიმძიმისა“) და ა. შ. ამდენად, მათ ერთობლივად მოუწევთ გადაწყვიტონ რეგიონული ხასიათის სოციალურ-ეკონომიკური პრობლემები (ბუნებრივ და ეროვნულ-ეკონომიკურ თავისებურებათა გათვალისწინებით). „სამხრეთ კავკასიის რეგიონის“ შექმნა შესაძლებელია მხოლოდ მაშინ, როცა აუცილებლად შეთანხმებული იქნება მასში შემავალი ქვეყნების ეკონომიკური ინტერესების საწყისი პოზიციები. სწორედ ეკონომიკა უნდა გახდეს რეგიონული ნიშნით ერთობრივი შეთანხმებების დამაჩქარებელი; ამასთან, მათ უნდა შეძლონ ერთიანი და მომქმედი ეკონომიკურ-პოლიტიკური ინსტიტუტებისა და, შესაბამისად, საკანონმდებლო ბაზის შექმნა.

ამდენად, რეგიონალიზაცია უნდა ვაქციოთ გლობალიზაციური პროცესებისადმი წინააღმდეგობის გაწევის მექანიზმად, ერთგვარ „ბრძოლის იარაღად“, რომლის გაძლიერების შემთხვევაში იგი შეიძლება გამოდგეს ისეთ ბარიერად, რომელიც შეძლებს გარკვეული ხნით მაინც აგვაცილოს თავს გლობალიზაციის უარყოფითი გავლენის მოსალოდნელი შედეგები. შედეგად, „რეგიონალიზმი უნდა გახდეს პოლიტიკურ მოთხოვნათა (მიზნების) გაერთიანება, რომელიც მიმართულია ტერიტორიულ-გეოგრაფიულ თავისებურებათა ინსტრუმენტალიზაციისკენ, სოციალურ-ეკონმიკური, კულტურული, სამხედრო-პოლიტიკური და სხვა უპირატესობების მიღწევის მიზნით“ [www.ecsocman.edu.ru/ 15.03.2010/].

რეგიონული ეკონომიკური ინტეგრაციის შესაძლებლობა გადის სამი პირობის დაცვაზე, როგორიცაა მონაწილეთა რესურსები და ინტერესები; მათი ურთიერთშეკავშირების პროცესების მიმდინარეობის სრულყოფა და ამ კავშირების მართვისა და რეგულირების ინსტიტუციური გარემოს შექმნა (ამ საკითხების უფრო ფართო სპექტრი წარმოდგენილია შრომებში [Schueler, Kruesselberg 2004; Фундаменталная экономика: Динамика 2007]). სრული ანალიზისათვის უნდა გადაწყდეს შემდეგი საკითხები: ეროვნული ეკონომიკების განვითარების დონისა და ტემპების შესაბამისობა; ტერიტორიული სტრუქტურების ტიპების დაახლოება; მოსახლეობის სიმჭიდროვის, მექანიკური და ბუნებრივი მოძრაობის

ტემპების ყველასათვის სასარგებლო გათანაბრება; საწარმოო განვითარების სპეციალიზაციისა და ხასიათის მიმართულების პრიორიტეტების ზუსტი განსაზღვრა; შიდა და გარე ბაზრის ტევადობის უწყვეტი კვლევა და ა. შ. აქვე ჩნდება კითხვა – შესაძლებელია თუ არა ეროვნულ ბაზრებს შორის „შეთანხმების მიღწევა“, მათი დაზარალების გარეშე, მათ შორის „საერთო“ ვალუტაზე ფიქრი ...

რეგიონალიზაცია ჩვენთვის უნდა გახდეს რეგიონის ჩარჩოში ეროვნულ ეკონომიკებს შორის დაახლოების და განვითარების პროცესი. ასეთ შემთხვევაში დიდი ეკონომიკური ინტერესის მატარებელი იქნება რეგიონალიზაციის მომავალი ეფექტურობის ინდექსის გამოთვლა ფორმულით:

$$I = \frac{I_1}{I_0}$$

სადაც $I_1$ დაჯგუფებაში მონაწილეობის (რეგიონში გაერთიანების) შემდეგ და $I_0$ დაჯგუფებაში მონაწილეობამდე (რეგიონში გაერთიანებამდე) რომელიმე ეკონომიკური მაჩვენებლის ინდექსებია (მაგალითად, 1 სულ მოსახლეზე მშპ-ს მოცულობისათვის).

„რეგიონალიზმის“ და „რეგიონალიზაციის“ პრობლემატიკის თეორიული ასპექტები მეცნიერულად ჯერ-ჯერობით ზუსტად არ არის დამუშავებული არსებული პრობლემების (ეთნიკური და აღმსარებლობითი კონფლიქტები, სოციალური და რეგიონული იერარქიების გამოვლენა, სადაო პოლიტიკური საზღვრები, საერთო ბაზრების და საკომუნიკაციო სისტემის შექმნა, მიგრაციული პროცესების მართვა, უსაფრთხოების საკითხების მოწესრიგება და ა. შ.) დონეზეც კი. ამისათვის აუცილებელია დაიწყოს მეცნიერული მსჯელობები ყველა შესაძლო ვარიანტზე და მოსალოდნელ შედეგებზე გათვლით. ასეთ შემთხვევაში სამივე რესპუბლიკამ უნდა შეძლოს, რომ რეგიონი, როგორც ტერიტორია, გამოვიდეს ატრაქტორის („atraqtor“ – შიდა და გარე პირობების ერთობლიობა, რომელიც „არჩევინებს“ თვითორგანიზებულ სისტემას მდგრადი განვითარების ერთ რომელიმე ვარიანტს; ან წარმოადგენს ისეთ საბოლოო იდეალურ მდგომარეობას, რომლისთვისაც ისწრაფვის სისტემა თავისი განვითარებით [https://en.wikipedia.org/wiki/Attractor/]). ამით თავიდან ავიცილებთ მსოფლიო გლობალიზაციის მავნე გავლენებს და აქტიურ მონაწილეობას არ მივიღებთ სამყაროს „ახალი წესრიგის“ დამყარებაში, რადგან ჩვენს გადარჩენაში „პატრონი“ დასავლეთი ვერ გახდება და, მით უმეტეს, ჩრდილოეთი, როგორც ეს ზოგიერთს ჰგონია... ამდენად, ჩვენ არათუ „თავით უნდა ჩავეშვათ“ გლობალიზაციის პროცესში, არამედ უნდა ვეცადოთ ყოველგვარი ხერხით დავიჭიროთ ზომიერი დისტანცია ამ გარდაუვალ პროცესთან, რადგან მასზე სრული დამოკიდებულება ხვალ დამღუპველი იქნება!

## გამოყენებული ლიტერატურა:


1. **ბულგაკოვი ს. (1980)**, მეურნეობის ფილოსოფია, თბ.
2. **გლობალიზაციის ანტიქრისტიანული არსი (2008)**. თბ.
3. **ვოიფელი ჩ. (2003)**. ფინანსებისა და საბანკო საქმის ენციკლოპედია, თბ.
4. **უწმიდესი და უნეტარესი, საქართველოს კათალიკოს პატრიარქი ილია II სოციალურ-ეკონომიკური განვითარების აქტუალური საკითხების შესახებ (1977-2004 წწ.)** (2004). თბ.
5. **ჯონსონი ბ., სიდუელი ჰ. (2003)**. ფინანსები: ოქსფორდის განმარტებითი ლექსიკონი.
6. **www.cfin.ru**
7. **www.ecsocman.edu.ru**
8. **www.globalization.kof.ethz.ch**
9. **www.larouchepub.com**
10. **www.vokable.ru**
11. **Либман А.(2009)**. Модели экономической интеграций: мировой и постсоветский опит, М.
12. **Schueler A., Kruesselberg H.(2004)**. Grundbegriffe der Ordnungtheorie und der Politischen Oekonomik, Marburg.
13. **Фундаменталная экономика: Динамика,(2007)**. М.

# Abstract Concerning the Issue of Globalization and Regionalization

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.007

**Akaki Bakuradze**
Doctor of Economics, AkakiTsereteli State
University associated professor

**Key words:** globalization, Christianity, regionalization, the South Caucasus

Along with the disappearance of the idea of communism completely new ideological project sprung with the name of 'globalization'. To be candour, the main aim of globalization is unification of the people of the world into a single, whole one (?!) that covers political, cultural, religious and other unified aspects of life and etc. According to the dictionary definition, 'integracio' is the unification of different parts into a single unit. T. Levit was the first to use this term with its economic connotation.

The disadvantages of the globalization are as follows: fast spread of crisis situation in certain countries; hindering the movement of short-term capital, increasing the number of international financial swindlers; drawbacks due to improper condition of a national economy, administrative government, legal system for the developing countries and the states with transitive economy; intensifying international organized crime; ignoring national peculiarities; intensifying illegal migration and trafficking and etc.

If Georgia is intensely drawn into the processes of world integration it will be a loser in a general sense because Georgia is absolutely unprepared in terms of aforementioned resources. In this process a lot remains to be invisible but its results are obvious and realistic. Everything depends on the decision made by others being thousand miles away.

The way-out is building 'The South Caucasian Region'. In order to reach the aim it is necessary to scientifically evaluate and analyze the attempts of 'unifications' of historical neighbours and their results among which Russia's annexation period is included; optimal ways of moving to a new culture of political and economic existence should be chosen and the main item_ the role of Georgia and 'its function as a middleman' should be defined in planning and implementing a new idea of building an unified Caucasian House.

# მაკროეკონომიკა და ფინანსური ბაზრები

# Macroeconomics and Financial Markets

# საქართველო მსოფლიო ენერგეტიკულ სისტემაში

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.008

**დემურ ჩომახიძე**

ეკონომიკურ მეცნიერებათა დოქტორი, საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტის პროფესორი, საქართველოს ეკონომიკურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი

**საკვანძო სიტყვები:** ექსპორტი, იმპორტი, ელექტროენერგია, ენერგია, ბალანსი

საერთაშორისო შეზღუდვების თანამედროვე პირობებში შეუძლებელია ეროვნული ეკონომიკის მართვის დამოუკიდებელი სტრატეგიის განხორციელება. შესაბამისად, საქართველო, როგორც გაეროს წევრი ქვეყანა, ჩართულია მსოფლიოში მიმდინარე სოციალურ-ეკონომიკური, პოლიტიკური, კულტურული, მეცნიერულ-ტექნოლოგიური და ა.შ., მათ შორის, ენერგეტიკულ პროცესებში. ეკონომიკის სხვა დარგებთან ერთად საქართველოს მჭიდრო ენერგეტიკული კავშირები აქვს ყველა მეზობელ ქვეყანასთან, ხოლო მათი გავლით ამ სფეროში ურთიერთობა აქვს მსოფლიოს სხვა სახელმწიფოებთანაც. მყარ საგარეო ენერგეტიკულ კავშირებს კი დიდი როლი ეკუთვნის ქვეყნის საიმედო ენერგოუზრუნველყოფის და მათ შორის, ენერგეტიკული უსაფრთხოების საქმეში. ამას განაპირობებს მინიმუმ შემდეგი ოთხი ფაქტორი:

1. **დანახარჯების ეკონომია ელექტროენერგიის წარმოებაში.** ელექტროენერგიის ექსპორტ-იმპორტი ელექტროსადგურებს საშუალებას აძლევს იმუშაონ საათობრივი დატვირთვით და ყოველწლიური მოთხოვნით იმ ვარაუდით, რომ გამოიყენონ ელექტროენერგიის წყაროების ნაკლებად ძვირადღირებული კომბინაციები. ელექტროენერგიის ექსპორტ-იმპორტი შესაძლებლობას იძლევა ენერგოსისტემამ შეამციროს დანახარჯები ელექტროენერგიის გამომუშავებაზე ნებისმიერი 12-თვიანი პერიოდის განმავლობაში. დანახარჯების ეკონომია, საბოლოო ჯამში, გამოვლინდება უფრო დაბალ ფასებში მყიდველისათვის ან დიდ კაპიტალურ დაბანდებათა შემცირებაში, რომელიც საჭირო იქნებოდა სისტემის გაუმჯობესებისათვის. ყველა შემთხვევაში მყიდველი უნდა იყოს მომგებიან სიტუაციაში.
2. **მაკროეკონომიკური უპირატესობანი.** ელექტროენერგიის წარმოებაში უფრო მცირე დანახარჯები მიმწოდებელს საშუალებას აძლევს ელექტროენერგია მყიდველს მიაწოდოს ნაკლებ ფასებში. უფრო დაბალი ფასები ელექტროენერგიაზე კი ხელს უწყობს რეგიონის ეკონომიკურ განვითარებას. ქვეყნები, რომლებსაც უპირატესობა აქვთ ელექტროენერგიის წარმოებაში, ელექტროენერგიის ექსპორტს აწარმოებენ იმ ქვეყნებში, რომლებსაც აქვთ უპირატესობანი ეკონომიკის სხვა სფეროებში. ასეთი საერთაშორისო ვაჭრობა ხელს უწყობს ეკონომიკურ განვითარებას, იმ შემთხვევაში თუ იმპორტული და ექსპორტული ფასები არ რეგულირდება სახელმწიფოს მიერ ხელოვნური გზით.
3. **ენერგეტიკული სექტორის რეფორმის შესაძლებლობა.** კონკურენტუნარიანი ელექტროენერგიის ბაზრის შექმნა უფრო ადვილია დიდ ქვეყანაში. რაც უფრო მეტია ელექტროენერგიის მწარმოებელი სადგურების რაოდენობა, მით მეტია სარგებ-

ლობა მომხმარებლისათვის, სადაც ენერგეტიკული რესურსები კონტროლდება მონოპოლიური ძალაუფლების მქონე ფირმის მიერ.

4. **ევროკავშირის შიდა ბაზარში მონაწილეობის შესაძლებლობა.** ექსპორტ-იმპორტის განვითარება, როგორც წესი, აჩქარებს ენერგეტიკული სექტორის რეფორმას; შედეგად ქვეყანა შეძლებს ელექტროენერგიის იმპორტ-ექსპორტს ევროკავშირის ტერიტორიაზე, ხოლო სისტემის ოპერატორები იმუშავებენ ევროპული გადაცემების სისტემის ოპერატორების წესებით და შემოღებული იქნება ურთიერთქმედების ხელსაყრელი პრინციპები.

გაერთიანებულ ენერგეტიკულ სისტემებს შორის არსებობს ვაჭრობის სამი შესაძლო ფორმა:

5. იმპორტი, ექსპორტი და ტრანზიტი ქვეყნებს შორის. ამ სიტუაციაში ქვეყანას შეუძლია ელექტროენერგიის იმპორტირება არამეზობელი ქვეყნიდან. რამდენადაც დიდია ტერიტორია, შესაძლოა იმპორტული და ექსპორტული ტრანსაქციების რაოდენობაც იმდენად დიდი იყოს. ელექტროენერგიის ნაკადების ხელშესაწყობად საჭიროა ერთი დიდი სინქრონული გაერთიანებული სისტემის შექმნა.
6. იმპორტ-ექსპორტული ოპერაციები მეზობელ ქვეყნებს შორის. ეს ტრანსაქციები შეიძლება განხორციელდეს მეზობელი ქვეყნების ენერგოსისტემათა შორის.
7. სინქრონული გაერთიანება ექსპორტ-იმპორტული სავაჭრო ურთიერთობების გარეშე. მეზობელი ენერგეტიკული სისტემების მაღალი ძაბვის გადაცემის ქსელების გაერთიანებები ხელს უწყობს სიხშირისა და ძაბვის სტაბილიზაციას და ამცირებს უშუალოდ რეზერვებისა და გაერთიანებული ენერგოსისტემების საბრუნავი რეზერვების ღირებულებას.

ენერგეტიკული რესურსების ექსპორტ-იმპორტის განხორციელება მჭიდროდ უკავშირდება ენერგეტიკული ბალანსის მდგომარეობას. ბალანსი თუ დეფიციტურია, ცხადია, ქვეყანა იძულებულია ენერგორესურსები გარედან შემოიტანოს და, პირიქით, რესურსების სიჭარბის პირობებში, მას შეუძლია, მათი ექსპორტი განახორციელოს.

საქართველოს ენერგეტიკული ბალანსი ტრადიციულად დეფიციტურია.

ამის გამო ქვეყანა იძულებულია, დიდი რაოდენობით განახორციელოს ენერგორესურსების შემოტანა. (იხ. ცხრილი1).

ცხრილის მონაცემები გვიჩვენებს, რომ იმპორტით შემოტანილ ენერგორესურსებში მთავარი ადგილი („ლომი სწილი“) უჭირავს ბუნებრივ გაზსა და ნავთო-

| დასახელება | 2010 წ. | | 2015 წ. | |
|---|---|---|---|---|
| | ექსპორტი | იმპორტი | ექსპორტი | იმპორტი |
| ქვანახშირი, ტ. | 151.2 | 17859.7 | 1743.8 | 109608.2 |
| ნედლი ნავთობი, ტ. | 56803.9 | 6448.6 | 240405.3 | 127100.8 |
| ნავთობი და ნავთობპროდუქტები, ტ. | 3596.8 | 936594.9 | 12547.5 | 1231356.9 |
| მათ შორის | | | | |
| საავტომობილო ბენზინი, ტ. | 491.9 | 435891.2 | 612.5 | 441161.7 |
| ნავთი, ტ. | 0.3 | 64296.9 | 0.5 | 64628.8 |
| დიზელი, ტ. | – | 415263.7 | 631.8 | 595058.1 |
| მაზუთი, ტ. | 2808.5 | 4475.2 | 10443.8 | 106568.8 |
| საპოხი და სხვა ზეთები, ტ. | 296.0 | 14581.6 | 658.9 | 19938.9 |
| სხვა, ტ. | 0.1 | 2086.3 | 200.0 | 4000.6 |
| ბუნებრივი გაზი, მლრდ. კუბ. მ | – | 1.094 | – | 2.39 |
| ელექტროენერგია, მლნ. კვტ. სთ | 1524.2 | 222.0 | 659.9 | 699.2 |

**ცხრილი 1. ენერგეტიკული რესურსების ექსპორტ-იმპორტი საქართველოში**

| მაჩვენებლები | განზ. ერთეული | 2005 წ. | | 2014 წ. | | 2014 წ. %-ით 2005 წ.-თან | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| | | მსოფ. | საქართ. | მსოფ. | საქართ. | მსოფ. | საქართ. |
| ენერგეტიკული პროდუქციის წარმოება, სულ | მლნ. ტპს | 11468 | 1.27 | 13805 | 1.43 | 120.4 | 112.6 |
| მათ შორის | | | | | | | |
| ელექტრო ენერგია | მლრდ. კვტ. სთ | 16695 | 6.9 | 21963 | 10.02 | 131.5 | 145.2 |
| ენერგეტიკული პროდუქციის მოხმარება, სულ | მლნ. ტპს | 11434 | 3.21 | 13699 | 4.14 | 119.8 | 129.0 |
| მათ შორის | | | | | | | |
| ელექტრო ენერგია | მლრდ. კვტ. სთ | 16695 | 7.48 | 21963 | 10.4 | 131.5 | 139.0 |
| ჯამური ენერგიის მოხმარება მოსახლეობის 1 სულზე | ტპს | 1.78 | 0.74 | 1.89 | 0.97 | 106.2 | 131.1 |
| ელექტრო ენერგიის წარმოება მოსახლეობის 1 სულზე | კვტ. სთ | 2596 | 1672 | 3030 | 2311 | 116.7 | 138.2 |
| ენერგიის ჯამური ხარჯი მშპ-ის ერთეულზე | კგ. პს / 1 აშშ დოლარზე | 0.32 | 0.24 | 0.19 | 0.31 | 59.4 | 129.2 |

ცხრილი 2. ენერგეტიკის განვითარების ზოგიერთი მაჩვენებლების დონე და დინამიკა საქართველოში და მსოფლიოში

| მაჩვენებლები | 2005 წ. | 2014 წ. |
|---|---|---|
| **წილი ენერგიის წარმოება – მოხმარებაში; %** | | |
| ელენერგიის წარმოება | 0.041 | 0.045 |
| ელენერგიის მოხმარება | 0.045 | 0.047 |
| ენერგიის ჯამური წარმოება | 0.011 | 0.010 |
| ენერგიის ჯამური მოხმარება | 0.028 | 0.3 |
| **ძირითადი მაჩვენებლების დონე ანალოგიურ პარამეტრებთან, %** | | |
| ელენერგიის წარმოება 1 სულზე | 60.0 | 72.6 |
| ელენერგიის მოხმარება 1 სულზე | 64.4 | 76.3 |
| ენერგიის ჯამური მოხმარება 1 სულზე | 41.6 | 51.3 |
| ენერგიის ხვედრითი ხარჯი მშპ 1 დოლარზე | 75.0 | 163.2 |

ცხრილი 3. საქართველოს ენერგეტიკა მსოფლიო ენერგეტიკაში

ბპროდუქტებს, რომლებსაც ზრდის ტენდენცია აქვთ. კერძოდ, ბოლო ხუთი წლის განმავლობაში ბუნებრივი გაზის მოცულობა 2,2 ჯერ, ხოლო ნავთობპროდუქტების რაოდენობა 31,5%-ით გაიზარდა. ნავთობპროდუქტებში მაღალი ხვერდი წონით გამოირჩევა დიზელი (48,3%, 2015 წ.), საავტომობილო ბენზინი (35,8%), აგრეთვე მაზუთი (8,6%). აღნიშნულ პერიოდში დიზელის რაოდენობა 43,3%-ით, საავტომობილო ბენზინის რაოდენობა – 1,2%-ით, ხოლო მაზუთისა – ყველაზე უფრო მეტად – 23,8-ჯერ გაიზარდა. მნიშვნელოვანი რაოდენობით შემოაქვს ქვეყანას ისეთი ნავთობპროდუქტები როგორიცაა: რეაქტიული საწვავი (ნავთი), საპოხი და სხვა ზეთები. ამასთან მათი შემოტანაც წლების განმავლობაში ზრდის ტენდენციის ხასიათდება. რაც შეეხება ელექტროენერგიას, მისი იმპორტიც საკვლევ პერიოდში 3,1-ჯერ გაიზარდა და 2015 წელს 699,2 მლნ კვტ. სთ შეადგინა. იმპორტით შემოიტანება აგრეთვე ქვანახშირი და ნედლი ნავთობი. პირველი 2010-2015 წლებში 6,1-ჯერ, ხოლო მეორე 19,7-ჯერ გაიზარდა. ნედლი ნავთობის აღნიშნულ რაოდენობაში შედის ჩვენი ტერიტორიის გავლით გატარებული ნავთობიც. იგი შედის ექსპორტის რაოდენობაშიც (რეექსპორტი). საქართველო კი ამ წლებში ნავთობის მხოლოდ 40-50 ათასი ტონის ფარგლებში მოიპოვებდა.

ენერგეტიკული რესურსების საექსპორტო პროდუქციაში წამყვანი ადგილი ელექტროენერგიას უჭირავს. ელექტროენერგიის ექსპორტმა საქართველოს ისტორიაში რეკორდულ მაჩვენებელს 2010 წელს მიაღწია (1524,2 მლნ. კვტ. სთ). თუმცა 2015 წლისთვის ეს რაოდენობა 699,2 მლნ კვტ. სთ-მდე, ანუ 2,2-ჯერ შემცირდა. დანარჩენ ენერგეტიკულ რესურსებს ჩვენს საექსპორტო პოტენციალში მოკრძალებული პოზიციები უჭირავთ. ეს არის ქვანახშირი, ნედლი ნავთობი, ნავთობპროდუქტები.

ცხრილი 2-ში ნაჩვენებია პარამეტრები ენერგეტიკის განვითარების შესახებ საქართველოსა და მსოფლიოში, ხოლო ცხრილი 3-ში – საქართველოს მონაწილეობა მსოფლიო ენერგიის წარმოება მოხმარებაში. ამ ცხრილებიდან ჩანს, რომ საქართველოს წილი ენერგიის მსოფლიო წარმოებაში ერთობ მოკრძალებულია (0.1-0,04%), მაშინ, როცა მოხმარებაში გაცილებით მეტია (0.3%). ასევე დიდად ჩამოვრჩებით ენერგეტიკის განვითარების ძირითადი მაჩვენებლების დონის მიხედვითაც. კერძოდ, ელექტროენერგიის წარმოება მოსახლეობის ერთ სულზე ანალოგიური საშუალო მსოფლიო მაჩვენებლის მხოლოდ 72.6%-ია, თუმცა ენერგიის ხვედრითი ხარჯი მშპ-ის ერთ დოლარზე 63,2%-ით მეტია. საქართველოსთვის დამაიმედებელია ის ფაქტი, რომ 2005-2014 წლებში ჩვენი ენერგეტიკის განვითარების მაჩვენებლების ზრდის ტემპი ძირითადად უკეთესია, ვიდრე საშუალოდ მსოფლიოში. ცხადია, განვითარებულ ქვეყნებთან შედარებით ეს მაჩვენებლები საქართველოში გაცილებით უარესია.

ჩვენი ქვეყნის ამოცანაა, რაც შეიძლება მოკლე დროში აღმოიფხვრას ზემოთ აღნიშნული ჩამორჩენები ენერგეტიკის განვითარების სფეროში. ამის ერთ-ერთი აუცილებელი პირობაა ადგილობრივი ენერგორესურსების უკეთ ათვისების ხარჯზე ენერგო წარმოების გაზრდა.

## ᲚᲘᲢᲔᲠᲐᲢᲣᲠᲐ:


1. **ჩომახიძე, დ., ცხაკაია, ქ. (2016)**. ენერგეტიკული რესურსების ექსპორტ-იმპორტი საქართველოში. ქუთაისი. IV საერთაშორისო სამეცნიერო კონფერენციის მასალები.
2. Chomakhidze, D. Energy balance of Georgia. http://www.sciencedirect.com/science/article/pii/S1512188716300537
3. **საქართველოს სტატისტიკის ეროვნული სამსახური (საქსტატი)**. საქართველოს ენერგეტიკული ბალანსი (2015). სტატისტიკური პუბლიკაცია, გვ. 54.
4. www.geostat.ge
5. www.gnerc.org

# Georgia in World Power System

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.008

Demur Chomakhidze
Doctor of Economic Sciences, Georgian Technical University Professor Academician of the Academy of Economic Sciences of Georgia

**Key words:** export, import, electric energy, energy, balance

The article deals with Georgia's role and place in World Power System. It introduces export and import of our country carried out for the past five years (2010-2015). Within the period of time mentioned it is said that there was an increase in the volume of import-respectively in natural gas and oil products. Here is represented the place Georgia occupied in World Power System. Concretely, it is Georgia that produces 0,045 and consumes 0,047 of world power production . That is 0,01 of total power production and 3% of its consumption. The article also refers to the level rates of development of plural energetics and dynamics in the world and Georgia as well.

In this respect the article highlights current unsatisfactory condition in Georgia and recovery principles .

# მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმები

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.009

**გივი ლემონჯავა**
**ეკონომიური მეცნიერებათა აკადემიური დოქტორი, საქართველოს უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი**

**საკვანძო სიტყვები:** მონეტარული პოლიტიკა, გადაცემის მექანიზმები

მონეტარულ პოლიტიკას დიდი გავლენის მოხდენა შეუძლია ეკონომიკაზე. ის მოქმედებს გადაცემის კონკრეტული არხების საშუალებით და გავლენა აქვს საპროცენტო განაკვეთებზე, გაცვლით კურსებზე, აქციებისა და უძრავი ქონების ფასებზე, საბანკო სესხებსა და ფირმის ბალანსებზე [Mishkin,2009]. აქტივებში აქ იგულისხმება კაპიტალის ბაზარზე ვაჭრებადი აქციები, უძრავი ქონება და გაცვლით კურსები. თავის მხრივ, აქტივების ფასების ცვლილებას გავლენა აქვს მონეტარულ პოლიტიკაზე და მის შედეგებზე, ამიტომ აუცილებელია, პოლიტიკის ფარგლებში სათანადოდ იყოს გაცნობიერებული და გათვალისწინებული გადაცემის ეს მექანიზმები. კაპიტალის ბაზრის მნიშვნელობა თუ სხვაგან ძალიან დიდია, ამას ვერ ვიტყვით საქართველოზე, სადაც ეს ბაზარი იმდენად სუსტად არის განვითარებული, რომ მისი როლი თითქმის ნულის ტოლია მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმებში. რაც შეეხება უძრავი ქონების ბაზარს, ის არ არის ძალიან მასშტაბური და სათანადოდ ლიკვიდური, მაგრამ საპროცენტო განაკვეთის ცვლილება გარკვეულ გავლენას ახდენს ამ ბაზარზე. სავალუტო ბაზარი საკმაოდ მასშტაბური და განვითარებულია საქართველოში. აქ არის ორი მექნიზმი – წმინდა ექსპორტი და ფირმის ბალანსები, რომლებზეც პირდაპირ აისახება გაცვლითი კურსის ცვლილება. ნაშრომის მიზანს შეადგენს მონეტარული პოლიტიკის აღნიშნული გადაცემის მექნიზმის შესწავლა და გარკვევა იმის თუ როგორ მუშაობენ ისინი ზოგადად, და მათ შორის საქართველოს პირობებში.

## მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმები

მონეტარული პოლიტიკის კომიტეტი ადგენს მოკლევადიან საპროცენტო განაკვეთს. საბოლოო ჯამში, ეს გავლენას ახდენს ინფლაციაზე, რომელიც ხორციელდება რამდენიმე არხის საშუალებით [Bank of Ingland 2016], რომელთა სტრუქტურა და კავშირები ნაჩვენებია ნახ. 1-ზე.

მონეტარულ პოლიტიკას დიდი გავლენა აქვს მთლიან მოთხოვნაზე და ძალიან მცირე ეკონომიკის მიწოდების მხარეზე. გრძელ ვადაში, მონეტარული პოლიტიკა განსაზღვრავს ფასების დონეს, ფულის ღირებულებას. ფასის საერთო დონის ცვლილება უჩვენებს თუ რამდენით შეიცვალა ფულის მსყიდველობითი უნარი. ამ გაგებით ინფლაცია არის მონეტარული ფენომენი. გარდა იმისა, რომ მონეტარული პოლიტიკის ცვლილება პირდაპირ გავლენას ახდენს საქმიანობის რეალურ სფეროებზე, აქ არის სხვა მრავალი ფაქტორი, რმლებიც გავლენას ახდენენ თვით ფასების ცვლილებაზე შედარებით უფრო მოკლევადიან პერიოდებში.

ტიპიურად, მონეტარული პოლიტიკა იწყება ცენტრალური ბანკის ქმედებით, რომელიც ცვლის სარეზერვი ფულის მასას. განვითარებული ფინასური სისტემის მქონე ქვეყნებში ეს ხდება ღია ბაზრის საშუალებით. მოკლე




ნახ. 1 მონეტარული პოლიტიკის გადამცემი მექანიზმები

დროში, სახაზინო ვალდებულებების ყიდვა-გაყიდვის გზით, ძალიან მაღალი სიზუსტით ხდება სარეზერვო ფულის სასურველ რაოდენობით ცვლილება; ყიდვა იწვევს ბანკების ფულადი რეზერვების ზრდას, ხოლო გაყიდვა – შემცირებას.

ინფლაციის მოსალოდნელი პროგნოზი განსაზღვრავს ყიდვა-გაყიდვის ტრანზაქციის მოცულობას და მის ხასიათს. როდესაც ინფლაციის პროგნოზი დასაშვებზე დაბალ მნიშვნელობას აჩვენებს, მოქმედებას იწყებს ექსპანსიური მონეტარული პოლიტიკა – ცენტრალური ბანკი იწყებს სახაზინო ვალდებულებების შეყიდვას; ხოლო თუ პირიქით, პროგნოზი აჩვენებს ინფლაციის დასაშვებზე მაღალ დონეს, სრულდება საპირისპირო ტრანზაქცია, სახაზინო ვალდებულებების გაყიდვით მცირდება საბანკო რეზერვები.

საქართველოში გამოიყენება ნაკლებად საბაზრო მექანიზმი – მონეტარული პოლიტიკის სათათბირო, რომელიც იკრიბება თვეში ერთხელ და ადგენს მონეტარულ პოლიტიკის საპროცენტო განაკვეთს. ამ გადაწყვეტილების შედეგი არ არის საბანკო რეზერვების დაუყოვნებელი ცვლილება. რეფინანსირების განაკვეთის ცვლილებას შეუძლია რეზერვის მოთხოვნაზე მოახდინოს გავლენა – მაგალითად, თუ ეს განაკვეთი მცირდება, ბანკებს რეზერვის ფლობის ალტერნატიული ხარჯი ეზრდებათ, რაც ქმნის არარეგულირებადი რეზერვების მინიმუმამდე შემცირების და საკრედიტო პორტფელის გაფართოების მონომოტივაციას; თუ რეფინანსირების განაკვეთი გაიზრდება, მაშინ საპირისპირო შედეგია მოსალოდნელი. მართალია, ამ ცვლილებებს შეუძლია სარეზერვო ფულის მასის ცვლილება, მაგრამ ძნელად პროგნოზირებადია თუ რამდენი შეიძლება იყოს ეს ცვლილება.

ქვემოთ უფრო დეტალურად იქნება განხილული, თუ როგორია და როგორ მოქმედებენ მონეტარული პოლიტიკის გადაცემის არხები, რომელთა ერთობლიობა „გადაცემის მექანიზმად“ იწოდება.

## საბაზრო საპროცენტო განაკვეთები

ექსპანსიური მონეტარული პოლიტიკის შედეგი უნდა იყოს საბანკო რეზერვების ზრდა და საპროცენტო განაკვეთის შემცირება. ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის შემცირება აისახება მცირე და საშუალო ბიზნესებზე, რომელთათვის დაფინანსების თითქმის ერთადერთი წყაროა საბანკო კრედიტები; ფართოვდება მათი საინვესტიციო შესაძლებლობები, რადგან საპროცენტო განაკვეთის შემცირების შემდეგ მათ შეუძლიათ განახორციელონ ისეთი ბიზნეს პროექტები, რომლებიც ადრე იქნებოდა უარყოფილი. ინვესტიციების ზრდის საერთო შედეგი კი იქნება ერთობლივი მოთხოვნისა და წარმოების საერთო დონის ზრდა.

საპროცენტო განაკვეთის შემცირება დიდ გავლენას ახდენს მომხმარებლების ქცევაზე. საპროცენტო განაკვეთის შემცირება ნიშნავს მიმდინარე მოხმარების

ალტერნატიულ ღირებულების შემცირებას, რაც მომხმარებელს უბიძგებს გაზარდოს მიმდინარე მოხმარება. არაინფლაციურ გარემოში, ამის შედეგი იქნება ერთობლივი მოთხოვნის ზრდა და ამის შესაბამისად მიწოდების, ანუ წარმოების ზრდა.

ერთობლივ მოთხოვნაზე საპროცენტო განაკვეთის შემცირება კიდევ ერთი არხით ახდენს გავლენას. კერძოდ, საპროცენტო განაკვეთის შემცირების თანმდევია ფინანსური და რეალური აქტივების ფასის ზრდა. ამის შედეგად, ამგვარი აქტივის პორტფელის მფლობელი ინდივიდი უფრო მდიდრად იგრძნობს თავს და მეტი არგუმენტი ეძლევა მიმდინარე მოხმარების გასაზრდელად.

რა რაოდენობრივი გავლენა აქვს ოფიციალური განაკვეთის ცვლილებას სახვა საპროცენტო განაკვეთებზე, და ზოგადად ფინანსურ სექტორზე? ამ გავლენის ზომა დამოკიდებული იქნება ცვლილების გაცნობიერების მასშტაბზე და იმაზეც, თუ მომავალი ცვლილების რა მოლოდინებს ქმნის მოცემული ცვლილება. თუ ამ ცვლილებაში მომავალი ცვლილებაც იკითხება, ან თუ არსებობს ვარაუდი შემდგარი ცვლილების მომავალში განულების, მაშინ ცვლილების შედეგის განჭვრეტა არ იქნება ადვილი საქმე. გავლენის მასშტაბი აგრეთვე დამოკიდებული იქნება ფულადი ბაზრის დოლარიზების მაჩვენებელეც, რაც ძალიან დიდია საქართველოს შემთხვევაში – დეპოზიტებში ის არის 67%, ხოლო სესხებში – 63%. ცხადია, ასეთი შეზღუდული მასშტაბი ამცირებს მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმების შესაძლებლობას იყოს სათანადოდ მოქნილი და ეფექტური.

## მოკლევადიანი საპროცენტო განაკვეთი

ოფიციალური საპოცენტო განაკვეთის ცვლილება შედარებით სწრაფად აისახება ფულადი ბაზრის სხვა მოკლევადიან განაკვეთებზე. მაგრამ, აქ გასათვალისწინებელია ის, რომ ამ განაკვეთების ცვლილება ზუსტად იმდენი არ იქნება, რამდენიც იყო ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის ცვლილება. როგორც კი ოფიციალური საპროცენტო განაკვეთი იცვლება, ბანკები ამ ცვლილების შესაბამისად ცვლიან სესხების საპროცენტო განაკვეთებს. განსაკუთრებით სწრაფად ეს აისახება იმ სეხებზე, რომლებზეც ბანკებს დაწესებული აქვთ ცვალებადი საპროცენტო განაკვეთი. სხვა შემთხვევებში სეხების საპროცენტო განაკვეთები შეიცვლება, მაგრამ გარკვეული დაგვიანებით. საქართველოს შემთხვევაში, ასეთებია მხოლოდ ლარში დენომინირებული იპოთეკური სესხები, რომელთა წილი მცირეა, ამიტომ ეს გავლენა ვერ იქნება ძალიან სწრაფი და მასშტაბური.

ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის ცვლილება ასევე გარკვეული დაგვიანებით აისახება დეპოზიტების განაკვეთებზე. რამდენი იქნება დაგვიანება, ამას განსაზღვრავს დეპოზიტის პორტფელის სტრუქტურა ვადიანობისა და საპროცენტო პირობების მიხედვით. საქართველოში ბანკებს აქვთ ფიქსირებული ვადისა და პოროცენტის დეპოზიტები, ამდენად დეპოზიტების საპროცენტო განაკვეთის ცვლილება ვერ იქნება სწრაფი. ცხადია, დეპოზიტის საპროცენტო განაკვეთის ცვლილების მიზანი იქნება სასურველი წმინდა საპროცენტო მარჟის შენარჩუნება. თუმცა ეს მარჟა ვერ იქნება მუდმივი, ის დამოკიდებულია კონკურენტულ პირობებზე, რაც არ არის მონეტარული პოლიტიკაზე დამოკიდებული.

ისეთ დოლარიზებულ გარემოში, როგორც საქართველოშია, მონეტარული პოლიტიკის საპროცენტო განაკვეთის ცვლილების გავლენის სისწრაფე და მასშტაბი ძალიან შეზღუდულია. ამის გამო საქართველოში მონეტარული პოლიტიკის განაკვეთის ცვლილების გავლენის ხარისხი სხვა ვალუტებში ნომინირებული სესხებისა და დეპოზიტების საპროცენტო განაკვეთებზე უმნიშვნელოა.

## გრძელვადიანი საპროცენტო განაკვეთი

მონეტარული პოლიტიკის ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის ცვლილების გავლენა მოკლევადიან საპროცენტო განაკვეთებზე თუ ცალსახაა, ის ასეთი არ არის გრძელვადიანი საპროცენტო განაკვეთებთან მიმართებით. ამის მიზეზია ის, რომ მასზე გავლენას ახდენს როგორც მიმდინარე მოკლევადიანი საპროცენტი განაკვეთები, ასევე მოკ ლევადიანი საპროცენტო განაკვეთების სამომავლო ცვლილებებთან დაკავშირებული მოლოდინები. მაგალითად, ოფიციალური განაკვეთის მიმდინარე ზრდას შეუძლია გამოიწვიოს მისი შემცირების მოლოდინი მომავალში, რაც გამოიწვევს გრძელვადიანი საპროცენტო განაკვეთის შემცირებას. გრძელვადიან განაკვეთზე გავლენის ხარისხი ასევე დამოკირებული იქნება ინფლაციური მოლოდნის ცვლილებაზეც, რომელზეც გავლენას ახდენს ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის შემდგარი და მოსალოდნელი ცვლილებები.

## აქტივების ფასი

მონეტარული გადაცემის მექანიზმში მნიშვნელოვანია უძრავი ქონების ფასების არხი. ის გავლენას ახდენს ერთობლივი მოთხოვნის ზრდაზე. ეს გავლენა ხორციელდება სამი გზით: 1) პირდაპირი გავლენა, რომელიც ხდება სახლების მშენებლობაზე, 2) გავლენა შინამეურნეობების სიმდიდრეზე, და 3) გავლენა ბანკების ბალანსებზე.

მონეტარული ექსპანსია ამცირებს საპროცენტო განაკვეთს, რაც ამცირებს სახლების მშენებლობის დაფინანსების ხარჯებს და ზრდის ფართების ფასს. ფასების ეს ზრდა კი იწვევს სამშენებლო ფირმების მომგებიანობას, რაც თავის მხრივ აფართოებს ახალ მშენებლობას და ამით იზრდება ერთობლივი მოთხოვნა. მეორე გავლენა რეალიზდება შინამეურნეობების ბალანსის ხაზით, რომელზეც ქვემოთ გვექნება საუბარი. მესამე გავლენა აისახება ბანკის ბალანსზე. ბანკის აქტივების ღირებულების ზრდა და ბანკის საკრედიტო დანაკარგების შემცირება ზრდის ბანკის კაპიტალს. კაპიტალის ზრდა ბანკს აძლევს საშუალებას გასცეს მეტი სესხი, რაც დადებითად აისახება ინვესტიციებისა და ერთობლივი მოხმარების საერთო დონეზე.

## კაპიტალის ბაზრის ფასები

მართალია, მონეტარული პოლიტიკის მთავარი ინსტრუმენტია საპროცენტო განაკვეთი, მაგრამ მისი გავლენა ეკონომიკაზე ხორციელდება აგრეთვე სხვა აქტივების ფასების ცვლილებით. აქ გვაქვს ეკონომიკაზე გავლენის სამი ტიპის არხი: 1) კაპიტალის ბაზრის ფასები, 2) რეალური აქტივების ფასები და 3) გაცვლითი კურსები, რომელიც არის ფულის ფარდობითი ღირებულება.

**კაპიტალის ბაზრის ფასები:** კაპიტალის ბაზარი ქმნის გავლენის ოთხ არხს, რომელთა საშუალებით ის გავლენას ახდენს ინვესტიციებზე, კომპანიების ბალანსზე, მოსახლეობის ლიკვიდურობაზე და ქონებაზე.

ექსპანსიური მონეტარული პოლიტიკა იწვევს საპროცენტო განაკვეთების შემცირებას, ზრდის აქციებზე მოთხოვნას და მაღლა წევს მათ ფასებს. ამას მოსდევს ინვესტიციების ზრდა. ტობინის q – თეორიის თანახმად [ Tobin, 1969], იზრდება ფირმების საბაზრო ფასის ფარდობა კაპიტალის აღდგენის ფასთან. ამ კოეფიციენტის სიდიდეზე გავლენას ახდენს ფირმის აქციების ფასი. თუ ის მაღალია, ეს იმას ნიშნავს, რომ ახალი საწარმოო სიმძლავრეების შექმნის ფასი ნაკლები იქნება ფირმების საბაზრო ფასზე. სხვა სიტყვებით, მცირდება დამატებითი კაპიტალის მოზიდვის ხარჯი. შედეგად, ფირმებს ეძლევა საშუალება გამოუშვან და გაყიდონ დამატებითი აქციები უფრო მაღალ ფასად, რაც ზრდის ინვესტიციების განხორციელების სურვილს და შესაძლებლობასაც. ინვესტიციების ზრდის საბოლოო შედეგი კი იქნება ერთობლივი მოთხოვნისა და შესაბამისად წარმოების საერთო დონის ზრდა.

როგორც ცნობილია, საკრედიტო ბაზარი ხასიათდება ინფორმაციის ასიმეტრიულობით. ამ პრობლემის არსებობა ქმნის მონეტარული პოლიტიკის კიდევ ერთ გადამცემ მექანიზმს, რომელიც მოქმედებს აქციის ფასების საშუალებით. ეს გავლენა აისახება ფირმის ბალანსზე, მის წმინდა ღირებულებაზე და ამიტომ იწოდება გავლენის ბალანსურ არხად. როდესაც ფირმების წმინდა ღირებულება მაღალია, ადვილდება წვდომა საკრედიტო რესურსებთან, რაც ზრდის ინვესტიციებს ბიზნესებში და ერთობლივ მოთხოვნას; პირიქით, როდესაც ის დაბალია, ბანკის მხარეს იზრდება ცუდი საკრედიტო არჩევანის გაკეთების რისკი, ხოლო მსესხებლების მხარეს, ჩნდება მოტივაცია, მიღებული ფინანსური რესურსი გადაამისამართონ არამიზნობრივი დანიშნულებით – უფრო რისკიან პროექტებში. ორივე ამ რისკის ზრდა, უარყოფითად აისახება დაკრედიტების პროცესზე და ამცირებს მის მასშტაბებს.

ფირმების ბალანსის გარდა, ყურადღებას იმსახურებს შინამეურნეობების ბალანსი. აქციების ფასის ზრდისას აგრეთვე იზრდება ფინანსური აქტივების ღირებულება და შინამეურნეობების ბალანსი უფრო ლიკვიდური ხდება. როდესაც ფინანსური აქტივების ღირებულება მაღალია, მცირდება ფინანსური სირთულეების დადგომის ალბათობა. შედეგად, შედარებით დაბალი ლიკვიდურობის რისკის პირობებში, შინამეურნეობების მხრიდან იზრდება გრძელვადიანი მოხმარების საქონლებზე და საცხოვრებელ სახლებზე მოთხოვნა. ეს კი იწვევს ინვესტიციებისა და ერთობლივი მოთხოვნის ზრდას.

და ბოლოს, კიდევ ერთი ბალანსის არხი მოქმედებს შინამეურნეობების სიმდიდრის ცვლილების გავლენით. მოდიგლაინის (Modigliani's) სიცოცხლის ციკლის მოდელის თანახმად [Modigliani 1986], მოხმარებას განსაზღვრავს მომხმარებლების ხელთ არსებული სასიცოცხლო რესურსები. ცხადია, აქციების ფასების ზრდა გამოიწვევს შინამეურნეობების სიმდიდრის ზრდას, რაც მათ უბიძგებს მიმდინარე მოხმარების ზრდისკენ. ანუ, ეს გამოიწვევს ინვესტიციებისა და ერთობლივი მოთხოვნის ზრდას.

## გაცვლითი კურსი

ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის ცვლილებას შეუძლია გავლენა იქონიოს გაცვლით კურსზე. თუმცა ეს გავლენა არ არის ცალსახა. ამის მიზეზია ის, რომ ეს გავლენა დამოკიდებულია მოლოდინებზე იმის შესახებ, თუ როგორი იქნება ადგილობრივ და უცხოური საპროცენტო განაკვეთები, და აგრეთვე ინფლაცია მომავალში. ამ მოლოდინებზე, რა თქმა უნდა, გარკვეულ გავლენას ახდენს თვით მონეტარული პოლიტიკის ცვლილებები. როგორც წესი, ოფიციალური კურსის მოულოდნელი აწევა იწვევს სავალუტო კურსის აწევას, და საპირისპირო შედეგს იგივე განაკვეთის დაწევა.

სავალუტო კურსის ცვლილება იწვევს ადგილობრივი და უცხოური საქონლის ფასების ფარდობით ცვლილებას. ამგვარი ცვლილება გარკვეული დაგვიანებით შემდეგ აისახება ადგილობრივ ეკონომიკაზე, ხოლო უფრო მეტი დრო დასჭირდება მას მოახდინოს გავლენა მოხმარების არსებულ მოდელზე. აქ გვაქვს გავლენის ორი ხაზი, რომლებიც მოქმედებენ გაცვლითი კურსის საშუალებით. ერთი არის გაცვლითი კურსის გავლენა წმინდა ექსპორტზე, ხოლო მეორე – გავლენა ინდივიდებისა და ფირმების ბალანსზე, რაც იწვევს ეკონომიკური სუბიექტების წმინდა ღირებულების ცვლილებას.

**ექსპორტზე გავლენა:** მაგალითად, ექსპანსიური მონეტარული პოლიტიკა იწვევს ვალუტის გაუფასურებას, რაც იწვევს ადგილობრივი წარმოების საქონლის გაიაფებას უცხოური საქონლებთან შედარებით და იზრდება წმინდა ექსპორტი. საბოლოო ჯამში, იზრდება ერთობლივი მოხმარება. გადაცემის ამ არხის სიძლიერე დამოკიდებულია ქვეყნის გაცვლითი კურსის რეჟიმზე. თუ კურსი ფიქსირებულია, ეს არხი არ მუშაობს. ზოგადად, ამ არხის სიძლიერე დამოკიდებულია ქვეყანის გახსნილობის ხარისხზე.

**გაცვლითი კურსის გავლენა ბალანსებზე:** ამ გავლენის სიძლავრე დამოკიდებულია ფირმების ბალანსის სავალუტო სტრუქტურაზე. ვალუტის გაუფასურების შემთხვევაში, როცა ფირმების ვალდებულებების რაღაც ნაწილი დენომირებულია უცხოურ ვალუტაში, მათი წმინდა ღირებულება მცირდება. ეს გამოიწვევს ინვესტიციების შემცირებას, რადგან ფირმებს ეზღუდებათ სესხების მიღების შესაძლებლობები. სესხების შემცირება კი გამოიწვევს საერთო მოთხოვნის შემცირებას.

საქართველოში ფირმების უმეტესობას სესხები აქვთ უცხოურ ვალუტაში – დოლარში, ამდენად ლარის გაუფასურება მათ საქმიანობაზე ვერ აისახება დადებითად. ვალუტის გაუფსურების რაღაც დონეზე, ჯამრთელი კომპანიებიც კი შეძლება გახდნენ გადახდის უუნარო. ვალუტის გაუფასურება არანაკლებ მწვავედ აისახება ბანკებზეც. მაგალითად, რადგან საქართველოს ბანკების ვალდებულებების დიდი ნაწილი დოლარიზებულია, ამიტომ ლარის გაუფასურება შესაბამისად გამოიწვევს ვალდებულებების ზრდას. გარდა ამისა, ის კუმშავს ბალანსის აქტივების მხარეს, რადგან ვალუტის გაუფასურების შედეგად გარდაუვალია სესხების არ გადახდის მაჩვენებლის ზრდა. ბანკების წმინდა ღირებულების შემცირება ბოჭავს მათ, რადგან უმცირდებათ კაპიტალი, და ამცირებს მათ ახალი სესხების გაცემის შესაძლებლობებს.

ასე რომ, განვითარებად ქვეყნებში ექსპანსიური მონეტარული პოლიტიკა დიდი რისკის მატარებელია, რადგან გარკვეულ პირობებში გაცვლითი კურსის არხით შეუძლია ერთობლივი მოთხოვნაზე უარყოფითად იმოქმედოს. განვითარებადი ქვეყნის ცეტრალური ბანკები, თუნდაც მიზნობრივ ინფლაციაზე ფოკუსირებულები, ვერ გაექცევიან გაცვლითი კურსის ფლუქტუაციის პრობლემას, რადგან მკვეთრი გაუფასურების შედეგი ფინანსურ კრიზისამდეც კი შეიძლება მივიდეს. თუმცა, ისიც ფაქტია, რომ ვალუტის კურსის სტაბილურობის შენარჩუნება მხოლოდ საპროცენტო არხის მონეტარული პოლიტიკით შეუძლებელია.

გარდა ამისა, თუ გარკვეული ზომით იმპორტის ჩანაცვლებას ეკონომიკა ვერ მოახერხებს შიდა წარმოებით, ვალუტის კურსის გაუფასურება შესაძლებელია დააწვეს ინფლაციას. ამ რისკის ზომა დამოკიდებულია ქვეყნის იმპორტზე დამოკიდებულების ხარისხზე, რაც ძალიან დიდია საქართველოს შემთხვევაში, განსაკუთრებით მიმდინარე სამომხმარებლო კალათის ნაწილში. გაცვლითი კურსის მნიშვნელობიდან გამომდინარე, მონეტარული პოლიტიკის საზრუნავი აუცილებლად უნდა იყოს ვალუტის კურსის სტაბილურობა. მაგრამ, ისიც უნდა გვახსოვდეს, რომ ის სრულად ამ პრობლემას დამოუკიდებლად ვერ მოაგვარებს. ამის მიზეზია ის, რომ მონეტარული ფაქტორების გარდა, გაცვლითი კურსზე გავლენას ახდენს შემდეგი არამონეტარული ფაქტორებიც [Boykorayev 2008; Twarowska 2014]: ქვეყნებს შორის ფარდობითი ინფლაცია, რეცესია ან ეკონომიკის ნელი ზრდა, გადახდების მიმდინარე ბალანსი, ვაჭრობის პირობები – ექსპორტის ფასების თანაფარდობა იმპორტის ფასებთან, მთავრობის ვალების ბალანსი, ბიუჯეტის დეფიციტი და პოლიტიკური სტაბილურობა.

ფაქტია, რომ მცირე ღია ეკონომიკის ქვეყნებისთვის

გაცვლითი კურსის ვოლატილობა შედარებით მაღალია და ძალიან რთულია ამის გამო სავალუტო კურსის ცვლილების დაკავშირება მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმებთან, რაც ართულებს გაცვლით კურსებზე გავლენების შედეგების პროგნოზირებას[Gali, 2005). ხშირად, ამის შედეგია შეცდომები მონეტარული პოლიტიკის გადაწყვეტილებებში, რაც ამცირებს მისდამი ნდობას და ცვლის მოლოდინებს. მოლოდინების ცვლილება გადაცემის მექანიზმების შემადგენელი ნაწილია და გავლენას ახდენს პოლიტიკის მთავარი მიზნის მიღწევაზე. ამდენად, მოლოდინების მართვა მონეტარული პოლიტიკის მნიშვნელოვანი კომპონენტი უნდა იყოს.

## მონეტარული პოლიტიკის შესაძლო შედეგები: მთლიანი შიდა პროდუქტი (მშპ) და ინფლაცია

ინდივიდებისა და ფირმების ქცევის ზემოთ განხილული ცვლილებები აისახება ერთობლივ მოხმარებაზე და ინფლაციაზე. ეკონომიკის ზრდას განსაზღვრავს მიწოდების მხარის ფაქტორები, რომლებზეც გავლენა შეიძლება ჰქონდეს ზოგიერთ სამთავრობო პოლიტიკებს, მაგრამ – არა მონეტარულ პოლიტიკას. განმარტების თანახმად, საერთო მოხმარება ტოლია კერძო მოხმარებას დამატებული სამთავრობო და საინვესტიციო ხარჯები. შემდეგ, საერთო მოხმარებას დამატებული წმინდა ექსპორტი ტოლია მშპ-ს მიმდინარე ფასებში. მშპ-ს ზრდაზე მოქმედებს მიწოდების მხარის ფაქტორები, როგორიც არის არსებული სიმძლავრეები – ტექნოლოგიები, აკუმლირებული ფიზიკური კაპიტალი, შრომითი რესურსების რაოდენობა და ხარისხი. ამ ფაქტორებზე მონეტარული გადაცემის მექანიზმებს არა აქვთ პირდაპირი გავლენა. ამდენად, დროის კონკრეტულ მომენტში, ჩვენ გვაქვს მშპ – ს ორი საზომი: ფაქტიური მშპ და პოტენციური მშპ. ბოლო შედარებით ფიქსირებული სიდიდეა და ვერ შეიცვლება მოკლე ვადაში. ეს არის წარმოების ის დონე, რომელსაც ქმნიან ჩვეულებრივ რეჟიმში მომუშავე ფირმები, ინფლაციის მოსალოდნელი განაკვეთის გადაჭარბების გარეშე. როდესაც ეს ორი შესაბამისობაშია, ზეწოლა ინფლაციასა და შრომის დანახარჯებზე მინიმალურია და, შეიძლება ითქვას, ეკონომიკა წონასწორობაშია. ამ მდგომარეობას, რომელიც მიღწევადია ინფლაციის მიზნობრივ დონეზე, უნდა ემსახურებოდეს მონეტარული პოლიტიკის ყველა გადაწყვეტილება.

ფაქტიური მშპ-სა და პოტენციური მშპ-ს შორის სხვაობა არის წარმოების „გეპი", რომლის ზუსტად გაზომვა შეუძლებელია. ამის ძირითადი მიზეზია ის, რომ ეკონომიკა შედგება ბევრი ეთეროგენული სექტორებისაგან, რომელთა ქცევები აღმავლობისა და დაღმავლობის საფეხურებზე ძალიან განსხვავებულია [McCallum 1999]. ბიზნეს ციკლების ანალიზი გვიჩვენებს, რომ ისინი ძალიან განსხვავებულია ერთმანეთისაგან და ზოგიერთი სექტორები ფართოვდებიან უფრო სწრაფად, ვიდრე დანარჩენები. გარდა ამისა, გეპის გაზომვის სიზუსტეზე მოქმედებს ინსტუციონალური ფაქტორები. გაზომვაზე არანაკლებ რთული საქმეა, ამ გეპის გავლენის შეფასება ინფლაციაზე. ამის გათვალისწინებით, უმჯობესია პოტენციურ მშპ ავიღოთ წერტილი, სადაც მთლიანი მოთხოვნა ბალანსდება მთლიანი მიწოდებით – წონასწორობის წერტილი. ეს იქნება ნიშნული, რომელიც მონეტარულ პოლიტიკას მისცემს ინფლაციის კონტროლის მკაფიო ორიენტირს.

მონეტარული პოლიტიკის ეფექტურობა დიდწილად დამოკიდებულია ინფლაციური მოლოდინის მართვაზე. ეს გავლენას ახდენს რეალურ საპროცენტო განაკვეთზე, ფასებზე და ხელფასებზე. რეალური საპროცენტო განაკვეთი იმდენად მნიშვნელოვანია, რამდენადაც მას გავლენა აქვს ინდივიდების ქცევებზე, რომლებიც ვლინდება მათი დაზოგვის თუ საინვესტიციო გადაწყვეტილებებში. თუ ინფლაციის მოლოდინი მოცემულია და არაცვალებადია, მაშინ ერთნაირად იცვლებიან ნომინალური და რეალური საპროცენტო განაკვეთები. პრობლემაა, როდესაც ინფლაციური მოლოდინი ცვალებადია, რაც გამოიწვევს რეალური და ნომინალური განაკვეთის სხვადასხვა სიდიდით ცვლილებას.

რაც შეეხება ხელფასის განაკვეთის ზრდას, ის ყოველთვის არ არის პრობლემა. მაგალითად, თუ შრომის ანაზღაურების განაკვეთი უფრო ნელა იზრდება ვიდრე შრომისნაყოფიერება, მაშინ ეს ზრდა წარმოებული პროდუქციის ფასში არ გადავა. მაგრამ, პრობლემაა ინფლაციის მოლოდინის ან მოთხოვნის ზეწოლის შედეგად გაზრდილი შრომის დანახარჯები, რაც აუცილებლად იწვევს ფასების ზრდას. ეს მოხდება იმ შემთხვევაშიც კი, როდესაც შრომით რესურსებზე მოთხოვნა დაბალანსებულია, რადგან ფირმებს და მშრომელებს შეთანხმება უწევთ რეალური ხელფასებზე. როდესაც ფაქტიური მშპ რის პოტენციალის დონეზე, გამორიცხულია დიდი დისბალანსი შრომითი რესურსების მიწოდებასა და მოთხოვნას შორის. ამ შემთხვევაში, ფაქტიური ინფლაცია უნდა იყოს ტოლი ინფლაციის მოლოდინის, რაც უნდა იყოს მონეტარული პოლიტიკის ინფლაციის მიზნობრივი განაკვეთი.

## ფულის როლი

როგორც დავინახეთ, მონეტარული პოლიტიკა გავლენას ახდენს საერთო მოთხოვნასა და ინფლაციაზე. ეს პოლიტიკა ეფუძნებოდა ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის ცვლილებას და არა ფულად აგრეგატებს. თუ ვაღიარებთ, რომ ინფლაციის წყარო არის ფულის ჭარბი რაოდენობა, მაშინ, რბილად რომ ვთქვათ, ცოტა გაუგებარია, რატომ არ ენიჭება ყველგა და ყოველთვის უპირატესობა ფულადი აგრეგატების მიზნობრიობას ქვეყნების მონეტარულ პოლიტიკაში. მიზეზი არის ის, რომ ფულის რაოდენობა არის სხვა ცვლადების შედეგი, ხოლო, რაც შეეხება ინფლაციის კონტროლს, ის ყოველთვის გულისხმობს მონეტარულ აგრეგატებზე შესაბამის კონტროლს.

ფულის რაოდენობის კორექტირება ხდება მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმების ფარგლებში. მაგალითად, მონეტარული პოლიტიკის შერბილება, განხორციელებული მონეტარული პოლიტიკის განაკვეთის შემცირებით, გამოიწვევს კომერციულ ბანკების სესხების საპროცენტო განაკვეთების შემცირებას. ეს კი, თავის მხრივ, გამოიწვევს სესხებზე მოთხოვნის ზრდას, რაც გაზრდის ფულის მიწოდებას. თუ ეს ხდება მიზნობრივი ინფლაციის ფარგლებში, ამან უნდა გაზარდოს ერთობლივი მოხმარება. ერთობლივი მოხმარების ზრდა, რა თქმა უნდა, გაზრდის ფულზე მოთხოვნას, რომელიც დაბალანსებული იქნება პოლიტიკით განხორციელებული ფულის მიწოდების ზრდით. ინფლაციის სტაბილურობის მიზანი ითხოვს, მონეტარული ზრდა არ აღემატებოდეს ეკონომიკის ზრდით გამოწვეულ მოთხოვნებს ფულზე.

მონეტარული პოლიტიკის შერბილების თუ გამკაცრების შედეგი ყოველთვის არ არის ცალსახა, და ამგვარი ცვლილების შედეგი რთულად პროგნოზირებადია. ეკონომიკა მუდმივად არის მრავალგვარი შოკის გავლენის ქვეშ, და მონეტარული პოლიტიკის მიზანი უნდა იყოს დააბრუნოს ეკონომიკა წონასწორობაში და არა თვითონ შექმნას დამატებითი შოკები. პრობლემაა ის, რომ პოლიტიკის ცვლილების გავლენების პროგნოზი ეფუძნება დაშვებას, რომ სხვა პირობები, რომელთაც გავლენა აქვთ შედეგებზე, მონეტარული პოლიტიკის ცვლილებიდა ცვლილებამდე უცვლელია. რადგან სხვა პირობები მუდმივად ცვალებადია, ხშირად მონეტარული პოლიტიკის ცვლილების შედეგი აცდენილია ნავარაუდევს. პოლიტიკის ცვლილების ფაქტიური შედეგი დამოკიდებულია იმაზე თუ რამდენად სრულადაა გათვალისწინებული ფაქტორები, რომლებიც გავლენას ახდენენ მის შედეგებზე – ისეთები, როგორიც არის ბიზნესისა და მომხმარებლის ნდობა, ფისკალური პოზიცია, მსოფლიო ეკონომიკის საერთო მდგომარეობა, ნდობა თვით მონეტარული პოლიტიკის მიმართ. ამ მიზეზის გამო, ძალიან რთულია, თუ შეუძლებელი არა, წინასწარ გაწერილი წესებით და გეგმებით ეფექტური მონეტარული პოლიტიკის წარმოება.

მონეტარული პოლიტიკის ეფექტურობა დამოკიდებული იქნება იმაზე, თუ რამდენად კარგად და სწორად არის გააზრებული და პროგნოზირებული კავშირები მის გადაცემის მექანიზმებსა და ინფლაციას შორის. უნდა ითქვას, რომ განვითარებად ქვეყნებში მონეტარული პოლიტიკის წარმოებას ხშირად ართულებს სუსტი ფისკალური პოზიცია, ფინანსური სისტემის განვითარების დონე, ცენტრალური ბანკის დამოუკიდებლობის ხარისხი, პოლიტიკის მრავალმიზნობრიობა, მონეტარული პოლიტიკის ტრანსფარენტულობისა და ანგარიშვალდებულების ბუნდოვანება [ლემონჯავა 2016]. ანგარიშვალდებულება ეფექტური რომ იყოს, საჭიროა პოლიტიკის ყოველი ცვლილების მიზანი იყოს მკაფიოდ გაცხადებული და ხდებოდეს ამ ცვლილებების შედეგების ფართოდ გამჟღავნება და განხილვა. ფისკალური პოზიციის ზოგიერთ ცვლილებას შეუძლია გავლენა მოახდინოს მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმებზე და გაზარდოს ზეწოლა ინფლაციაზე. როდესაც ქვეყნის ფისკალური პოზიცია სუსტია და მისი ცენტრალური ბანკის დამოუკიდებლობის ხარისხი არასათანადოა, მონეტარულ პოლიტიკაზე მთავრობის მხრიდან არასასურველი გავლენების რისკი მაღალია.

განვითარებად ქვეყნებში ფინანსური სისტემის განვითარების დონეც შორს არის სასურველისაგან. მაგალითად, საქართველოში კაპიტალის ბაზარი, შეიძლება ითქვას, არც არსებობს, რაც თითქმის სრულად ხურავს საპროცენტო განაკვეთის ინვესტიციებზე გავლენის არხის მოქმედების შესაძლებლობებს. ამდენად, საპროცენტო განაკვეთის ცვლილებას მხოლოდ საბანკო არხების გავლით შეუძლია მოახდინოს გავლენა ინვესტიციების ნაკადზე. ამ ნაკადის სიძლიერე დამოკიდებულია ბანკების მდგომარეობაზე – კერძოდ, თუ საბანკო სექტორში კაპიტალის დეფიციტია, საპროცენტო განაკვეთის შემცირება ვერ გამოიწვევს ინვესტიციების ზრდას ეკონომიკაში.

და ბოლოს, როგორც დავინახეთ, საქართველოში განხილული მონეტარული პოლიტიკის გადაცემის მექანიზმები ჯერკიდევ სუსტია, ამიტომ ეროვნული ბანკის მონეტარული პოლიტიკა სრულად ვერ დაეყრდნობა

ზემოთ აღწერილ პოლიტიკის გადაცემის მექნიზმებს. მარტო ოფიციალური საპროცენტო განაკვეთის არხი ვერ შეძლებს სტაბილურად დაბალი ინფლაციის მიზნის მიღწევას. დამატებით, ამის პარალელურად, აუცილებელია სათანადო ყურადღება მიექცეს ფულად აგრეგატებსა, და მათ შორის სარეზერვო ფულის მასის ცვლილებებს. ამდენად, პოლიტიკის ფარგლებში უნდა იყოს ფულის მასის კონტროლის სათანადო მექანიზმები ჩადებული. გარდა ამისა, ამ პროცესში, ეროვნულმა ბანკმა უნდა გაითვალისწინოს ხაზინის ანგარიშის ბალანსის ცვლილების ტენდეციები და სათანადოდ ასახოს ისინი ფულადი აგრეგატების კორექტირების მექანიზმში.

### გამოყენებული ლიტერატურა


1. **Boykorayev, B. (2008)**. Factors that determine nominal exchange rates and empirical evidence of cross-sectional analysis, Aarhus School of Business. Retrieved from: http://pure.au.dk/portal /files/3262/Bahodir_Boykorayev._Master_thesis.pdf.
2. **Gali, J., & Monacelli, T. (2005)**. Monetary policy and exchange rate volatility in small open economy. The review of Economic Studies, 72(3), 707-734.
3. **ლემონჯავა, გ. (2016)**. მონეტარული პოლიტიკის როლი და ამოცანები. ჟურნალ ეკონომისტი, ტომი IX, # 2, 26-35.
4. **McCallum, B. & Nelson, E. (1999)**. An Optimizing IS – LM Specification for Monetary Policy and Business Cycle Analysis. Journal of Money, Credit, and Banking 31: 296-316.
5. **Mishkin, F. (2009)**. Monetary Policy Strategy. The MIP Press, Cambridge, Massachusetts, London, England.
6. **Modigliani, F. (1986)**. Life cycle, individual thrift, and the wealth of nations. The American Economic Review, vol. 76, # 3, pp. 297-313.
7. **The transmission mechanism of monetary policy. The Monetary Policy Committee, Bank of England. Retrieved from: http://www.bankofengland.co.uk.**
8. **Tobin, J. (1969)**. A General Equilibrium Approach To Monetary Theory. Journal Of Money, Credit and Banking. 1(1): 15-29.
9. **Twarowska, K., & Kakol, M. (2014)**. Analysis of factors affecting fluctuations in the exchange rate of Polish ZLOTY against EURO. Retrieved from: http://www.toknowpress.net/ISBN/978-961-6914-09-3/papers/ML14-652.pdf.


# The Transmission Mechanism of Monetary Policy

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.009

**Givi Lemonjava**
Academic Doctor of Economic Sciences,
Associate Professor University of Georgia

**Key words:** Monetary policy, transmission mechanism.

The transmission mechanism's work is a very complex process which varies from time to time to meet objective of monetary policy. Official interest rate variations via transmission mechanism of monetary policy effects economic outputs and inflation, with some lags and the results deviate from policy objectives. The extent of variations depend on many factors but key factors are: level of financial system development, expectations and confidence, central bank's independence, and country's fiscal position. Because of weaknesses of these factors in developing countries like Georgia, Central bank on top of the transmission mechanism should employee strict control over monetary aggregates' expansion process.

# Quasi Fiscal Activities and Investments in Energy Sector (Case of Georgia)

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.010

**Irakli Shalikashvili**
Invited Lecturer, MA in Economics,
ISET (International School of Economics),
GEORGIA, TBILISI

**Key words:** quasy fiscal activities, energy, government, subsidies, actual and market prices

## Methodologies of QFA calculation

In the working paper Petri, Tsyvinski and Taube (2002) discuss methodological and measurement issues in order to estimate energy sector QFAs, which usually depend on the quality of data, which itself in many former soviet union countries still remains as a problem. The lack of data transparency, in some cases, may be driven from the perspective of rent seeking. Methodologically, energy quasi fiscal activities related to the payment of arrears are somewhat easier to measure if data about payment for enterprises and other end users is available. Arrears that are directed towards energy sector companies may theoretically be considered as QFAs, because toleration to them equals implicit subsidy to consumers of energy.

Martin Petri et al. (2002) discuss two methodologies of how to measure energy sector quasi fiscal activities. These methodologies are applied in the case studies of Ukraine and Azerbaijan. In the case of Ukraine, data availability was limited and they used quite simple method that depends on appropriate energy prices together with consumption volume (End Product Approach). In the paper, there is provided the methodof End Product Approach by the following way:

Let: V = the quantity of energy product sold
P(m) = the cost recovery output price
P(a) = the actual price
c = the collection ratio

1. Arrears at actual prices = V * P(a) * (1-c)
   = Value at actual prices minus collections
2. Mispricing of output = V * (P(m) – P(a))
   = Value at market prices minus value at actual prices
3. Total QFAs = V * P(a) * (1-c) + V * (P(m) – P(a))
   = Arrears at actual prices plus mispricing of products
   = V *P(m) – V * P(a) * c
   = Value at market prices minus actual collections

According to formula, quasi fiscal activities consist of two parts: mispricing of output and arrears at actual prices. In the second part of the formula, if actual price is close to the market price (or cost recovery price), the QFA from mispricing of output tends to zero. In the first part of the formula, arrears at actual price, tends to zero as collection rate increases to one. To sum up, in the final expression, it is easily seen that if collection rate increases, total QFA decreases. Moreover, if P(a) approaches to P(m), total QFAs decreases, because actual price tends to reflect market (or cost-recovery) price.

## Literature Review

Martin Petri and Gunther Taube (2003), is based on (1996) International Monetary fund (IMF) working paper "Energy sector quasi-fiscal activities in the countries of the Former Soviet Union". It presents descriptive analysis of quasi-fiscal activities of the energy sector in FSU countries. They analyze QFAs that arise from low energy

prices and arrear toleration. Among former Soviet Union countries, Azerbaijan has the largest energy QFA which was around 20 percent of GDP in 1999-2000.

According to the data from IMF staff estimates, the




Fig. 1. QFA as a Percent of GDP

authors infer that quasi fiscal activities in energy have been reduced in some energy importing countries (e.g. Ukraine, Georgia, Armenia), but significantly increased in energy abundant countries (e.g. Russia, Azerbaijan), mainly because of higher international energy resource prices. Because Russia and Azerbaijan are energy abundant countries, the prices they set for energy goods are very low compared to competitive prices. QFAs in the energy sector, more precisely, below cost-recovery prices and low enforcement of payments (arrears), can lead to overconsumption and insufficient investments. By reducing prices, consumers are implicitly subsidized by producers, but these subsidies represent implicit tax for producers. Thus, inappropriate low prices can be regarded as an implicit tax for producers and an implicit subsidy for consumers. Thus resources are transferred from the producers to the consumers of energy. Consequently, if the tariff is set below the cost-recovery levels, the energy distributing company will face a lack of resources for investments.

Low prices and inefficient consumption of energy resources were important drivers of QFAs in FSU countries. After breakup of the Soviet Union, prices were set below cost-recovery or international levels, and per capita energy consumption remained at high level according to international standards, especially if consumption is seen relative to per capita levels. This suggest that energy consumption prices are inappropriate.

In figure 2, GDP and total primary energy consumption[1] are measured in USD. It is easily seen that consumption of energy in FSU countries is quite high compared to Western Europe. According to Martin Petri and Gunther Taube




Fig. 2. Ratio of Total Primary Energy Consumption (in thousands of BTUs) to GDP for 1999 year

(2003), the main reason of this problem is the fact that FSU countries' citizens were used to consuming energy goods at low prices during Soviet Union times. Prices were low because Soviet Union was one whole system with low transmission costs and without borders, also there were not free market conditions. Because of low per capita income, inappropriate infrastructure and less efficiency in the consumption of energy sources the governments of the FSU countries' ran quasi fiscal activities in terms of low energy prices and toleration of arrears in order to satisfy their citizens' demand for low prices. Thus, they made implicit subsidies for consumers that, in turn, led to implicit tax for energy producers.

## Case study of Georgia

Measuring QFAs in the energy sector of Georgia gives opportunity to analyze the dynamics of investments made by private enterprises. Observing the amount of investments in energy market over the given period is important to find out if QFAs' burden decreases[2] (But also there might be the case of profit distribution policies). In the case of Georgia there is used end-product approach to calculate QFAs in electricity and gas sector, because of limited availability of data. In order to analyze situation in gas sector, Kaztransgaz Tbilisi was chosen as a representative of a given sector.[3] It has to be noted that there are nearly 45 small distributing private companies operating on the gas market of Georgia, but availability of data from these companies was limited by the reason of inconsistent

1 1 $ft^3$ of natural gas yields ≈ 1000 BTU; 1000 BTU/hr ≈ 0.293071039 kW

2 QFAs cause decrease in revenues of operating companies, as far as, it includes mispricing and toleration of arrears.

3 „Kaztransgaz" serves approximately 400 000 households.

accounting system. In the case of electricity, there is chosen Energo-pro and Telasi[4] as representatives of electricity sector. Moreover, there is also one operating distributing company Kakheti that distributes electricity in the Kakheti region, but the data could not be provided by them because this company is on the way of bankruptcy. Kakheti has got inefficient management in terms of collection of bill payments from households. Furthermore, this company has not provided counters for households and nowadays the bill payment is fixed for all households in the Kakheti region. It is noteworthy that prices of gas and electricity are regulated by GNERC (Georgian National Energy and Water Supply Regulatory Commission). Tariffs that are charged to households by GNERC are cost-recovery and it tries to catch prices as lower as it is possible, because Georgia represents FSU country and majority of citizens demand low tariffs from government on energy goods. Moreover, price for gas is very low compared to commercial prices, because Georgia gets free gas from pipeline connecting Russia and Armenia (nearly 10% of transmitted volume).

In the electricity sector prices are set step wisely.[5] Moreover, tariffs for these three steps are different from 2010 to 2014 years. In the Figure 6 there is provided the dynamics of electricity tariffs for this period for Telasi and Energo Pro Georgia.

The actual price for calculating quasi fiscal activities in energy sector for Telasi and Energo pro Georgia is taken volume weighted average tariff of three steps[6]. Market price is also calculated by volume weighted average price. It takes into account the tariffs that are measured by given companies before discussing it by GNERC (See Appendix II). For electricity case, QFAs are calculated according to simple sensitivity analysis including mid-point between upper and lower bound prices. Upper bound price (market price) is defined as the price that is measured by electricity companies before discussing tariffs by GNERC. On the other hand, lower bound price (actual price) is defined




**Fig. 6. Georgian Tetris per kw\h from „Telasi" and „Energo Pro Georgia"**




as the price that is set by GNERC. According to this analyzes we observe how QFAs decrease when market price approaches to zero. If tariff set by GNERC is appropriate and market price equals to actual price, QFAs do not tend to zero in 2010-2014 years, as far as QFAs include toleration of arrears and mispricing of output for both sectors.[7] In gas sector actual price is the tariff that is set by GNERC for Kaztransgas Tbilisi for households and market price is chosen according to the tariff that is deregulated for commercial sector.[8]

In this work QFAs are calculated separately for electricity and gas sectors in terms of mispricing and toleration of arrears (See Appendix I and II). Thus it makes possible to observe which sector has got higher share in QFAs. In electricity sector QFAs are calculated separately for Telasi and Energo pro Georgia.

According to the Figure 7, QFAs caused by "Telasi" are increasing in 2013 and 2014 years. The main reason for this trend is that tariff for step1 and step2 decreased in these years. Consequently, actual price fell farther below the market price. Decreases in tariff for those steps are caused by change of government in 2013 year. New gov-

4 „Energo-pro" serves 942 958 households in the west part of Georgia and „Telasi" serves 418 312 households.

5 For Telasi, tariff for step1 (0 kw\h -101 kw\h) is 8.034 Georgian Tetri, for step2 (101 kw\h – 301 kw\h) tariff is 10.560 Georgian Tetri and for step3 (301 kw\h – and higher) tariff is 14.998 Georgian Tetri (Without value added tax). For Energo Pro Georgia, tariff for step1 (0 kw\h -101 kw\h) is 7.630 Georgian Tetri, for step2 (101 kw\h – 301 kw\h) tariff is 11.000 Georgian Tetri and for step3 (301 kw\h – and higher) tariff is 14.830 Georgian Tetri (Without value added tax).

6 Tariffs are calculated by GNERC for three different steps.

7 Mispricing of output equals to zero if price is appropriate but as far as collection ratio does not equal to one during 2010-2014 years, QFAs do not tend to zero.

8 42.898 Georgian Tetris per cubic meter in 2010-2013 years and 38.661 Georgian Tetris per cubic meter in 2014 year. Deregulated tariff for commercial sector is 71.652 Georgian Tetris per cubic meter (Without value added tax).




Fig. 7. Telasi QFAs




Fig. 8. QFAs of Energo Pro Georgia

ernment promised citizens to decrease energy prices. Thus new government triggered increase of QFAs. It is noteworthy, that in the first and fourth quarters QFAs are higher compared to the second and third quarters. That is because in these periods citizens use more electricity for heating. As far as tariff was lower in 2013 and 2014 years citizens consumed more electricity and QFAs increased significantly. Moreover, mispricing has got higher share in total quasi fiscal activities compared to toleration of arrears, because collection ratio is high for Telasi[1] (See Appendix II). In the Figure 7 it is easily seen that there exists QFA even when actual and market prices are equal. Thus there is the problem of collection process. Moreover, arrears at actual price increased in the first quarter of 2013 year. The main reasons of increased arrears are increased consumption of electricity and decreased collection ratio. In 2014 year, arrears at actual price decreases, mainly due to increased collection ratio.

The same pattern applies in the case of Energo Pro Georgia. In 2013-2014 years' consumption of electricity increases in the first and fourth quarters. Compared to 2010-2012 years, tariffs are lower that leads to a further decrease of actual price. Consequently, QFAs in terms of mispricing increase.

Furthermore, it has to be noted that with increase in the volume of consumed electricity, there was problem of arrears at actual price. In the QFAs that are caused by Energo Pro Georgia, toleration of arrears' share is increasing in 2013-2014 years. Generally, in total QFAs of Energo Pro Georgia the share of mispricing is higher than toleration of arrears, because of decrease in electricity tariff of step1 and step2 (by the same reason as in the case of Telasi).

In the gas sector, commercial tariff is not under regulation of GNERC and Kaztransgas decides by itself at what tariff to supply gas to private enterprises. Actual price[2] that is set for households' consumption is very low compared to the commercial tariff. This could be due to the market power of Kaztransgas Tbilisi. Consequently considering commercial price as the market price can overestimate QFAs of gas sector. It would be better to have data about costs of „Kaztransgas Tbilisi", in order to find alternative measure for market price. However, by the reason of limited availability of data I used commercial price as a market price. Thus, as far as the gap between actual and market price is high, QFAs that are caused in gas sector is higher compared to electricity one.




Fig. 9. QFAs of Kaztransgas

According to the Figure 9, it is seen that QFAs are almost the same during 200-2013 years. In 2014 there is increase in quasi fiscal activities of Kaztransgas compared to previous years. The reason of increased QFAs is that in 2014 tariff for households decreased from 42.729 Georgian Tetris to 38.661 Georgian tetri per cubic meter. Thus the gap between actual price and market price increased that led to higher QFAs in gas sector. Furthermore the share of gas sector in total quasi fiscal activities is higher compared

1 Collection ratio varies from 0.9264 to 0.9994 for „Telasi".

2 Tariff that is set by GNERC.

to electricity sector in first and fourth quarters during 2010-2014 years mainly by the reason of seasonality.[3]




Fig. 10. Kaztransgas share in Total QFAs

In the Figure 10 there is the dynamics of the share of gas sector QFAs in the total QFAs.

Besides, it is important to analyze the portion of total quasi fiscal activities in the GDP. Low share of QFAs in the GDP implies that gap between actual and market prices is small and also collection ratio is close to one. The opposite logic applies to the case when the share of QFAs is high in the GDP of a given country. In the Figure 11 there is provided the share of QFAs in the GDP of Georgia over 2010-2014 years.




Fig. 8. QFAs of Energo Pro Georgia

The above figure shows how the share of total QFAs in GDP changes over time. It is easily seen that QFAs share has got the seasonal fluctuation. The main reason for this type of seasonality is that in the first and fourth quarters households use more electricity and gas for heating compared to second and third quarters. Moreover, the share increased in 2014 year compared to previous years, because there was decrease in the tariff of gas in 2014 year that caused increase in QFA of "Kaztransgaz". As far as gas sector has got higher share in total QFAs of Georgia (mainly in first and fourth quarters), it influenced the total share of QFAs in GDP and in 2014 year's first quarter the share is the highest, compared to 2010-2013 years. Taking into account that Georgia represents FSU country, the share of QFAs in GDP is not high compared to other energy importing FSU countries where QFAs were calculated according to end product approach.[4]

After observing the dynamics of total QFAs and its share in GDP it is important to analyze how investments are affected. In the Figure 11 there are represented investments made by Telasi, Energo Pro Georgia and Kaztransgas during 2010-2014 years.




Fig. 12. Investments of „Telasi", „Energo Pro Georgia" and „Kaztransgaz"

According to the Figure 12, investments decreased in 2013 year and slightly increased in 2014 year. As far as there was decrease in the tariff of electricity sector, both companies QFAs increased and by the reduction of prices they lost revenues that in turn could be used for investments. Moreover there should be noted that decrease in investments is caused by the fact that they already had done enough investments (e.g. for improvement of efficiency in transmit ion) or by the reason of dividend distribution. In the gas sector decrease in investments could also be caused by increased amount of QFAs. From this figure it is visible, that electricity sector made higher investments compared to gas sector. The highest share has got "Energo pro Georgia", because it invested money in order to increase efficiency in collection process.[5]

According to the dynamics of QFAs and investments the burden of QFAs over investments increased in 2013 and

3 Here QFAs of electricity sector are calculated using upper bound price as a cost-recovery market price.

4 In 2000 year QFAs as a percent of GDP in Ukraine was 6%, in Moldova was 5% and in Armenia was 2%.

5 „Energo Pro Georgia" started to install individual counters to each household under its service. Source: http://www.energo-pro.ge/ka/?s=investments

2014 years. The major reason of increased burden was that GNERC decreased tariffs for electricity and gas sectors. Consequently, mispricing part of quasi fiscal activities increased because the gap between actual and market prices became larger.

## Conclusion

This paper discussed the causes and implications of energy sector quasi fiscal activities. Moreover, there was discussed two methodologies the end product and financial balance approaches with the examples of Ukraine and Azerbaijan. The choice of market price for both methodologies is a critical issue. There exist several alternative measures as a market price (e.g. export, import, and cost-recovery) in order to measure the mispricing part of QFAs. The chosen benchmark price can have significant effect on the results. Thus, in order to get valid results one should undertake sensitivity analyses through alternative prices. Therefore, more research is needed in order to determine appropriate gas and electricity cost-recovery prices.

Due to the limited availability of data, end product approach was used in the case study of Georgia. Quasi fiscal activities in Georgia were lower compared to other energy importing FSU countries. According to Martin Petri et.al (2002), quasi fiscal activities are higher for energy exporting countries compared to energy importing countries due to high international prices.

After analyzing QFAs in the electricity and gas sector of Georgia, it turned out that the gas sector has the highest share in QFAs, due to the large gap between actual and market prices. According to the data, QFAs increased after 2012 because of tariff reductions in both sectors. As tariff reductions reduce revenues companies cannot invest money appropriately. Consequently, the burden of QFAs on investments increased in 2013-2014. Moreover, in order to reduce the QFAs of a given country, the energy price increase should be mixed with better enforcement of payment discipline. In the case of Georgia, the main problem concerning QFAs was a mispricing of output, because the collection ratio for both sectors is close to one. In this case, a reduction of QFAs can be reached by approximating actual and market prices.

## References


1. **Moore T.G. (1970)** . "The Effectiveness of Regulation of Electric Utility Prices ." Southern Economic Journal. P. 365-375.
2. **(WGEM)**, UNECE Working Group on Environmental Monitoring (2003). Waste Classification & Inventory Systems In South Caucasus. Draft Background Paper, EU: United Nations Economic Commission For Europe.
3. **Schmelz A., Masood, A. (2012)**. Georgia: Report on Observance of Standards and Codes – Data Module. Washington, D.C.: International Monetary Fund.
4. **Hall, D., Lobina E., Robin de la Motte (2005)**. "Public resistance to privatization in water and energy." Development in Practice (Taylor & Francis, Ltd) 15, No. 3/4 (2005).
5. **Freinkman, L.,Gyulumyan, G., Kyurumyan. A. (2003)**. Quasi-Fiscal Activities, Hidden Government Subsidies, and Fiscal Adjustment in Armenia. Washington, D.C.: The World Bank.
6. **Linich, C. (2006)**. Tbilisi Municipal Waste Management System. Research Report, Tbilisi: Green Alternative.
7. **Looking Beyond the Core Budget. Guide to Transparency in Public Finances (2008)**. New-York City, February 18.
8. **Mackenzie G., Stella P. (1996)**. Quasi-Fiscal Operations of Public Financial Institutions. Washington, D.C.: International Monetary Fund, No. 142.
9. **Mali Chivakul, Robert C. (2006)**. Implications of Quasi-Fiscal Activities in Ghana. Washington, D.C.: International Monetary Fund.
10. **Martin Petri and Gunther Taube. "Fiscal Policy Beyond the Budget (2003)**." Emerging Markets Finance and Trade (M.E. Sharpe, Inc.) 39, No. 1 (2003). P. 24-42.
11. **Martin Petri, Gunter Taube, and Aleh Tsyvinski. Energy Sector Quasi-Fiscal Activities in the Countries of the Former Soviet Union (2002)**. Washington, D.C.: International Monetary Fund, 2002.
12. **The European Union's ENPI Programme for Georgia. Twinning Project Fiche (2010)**. European Union.

# Quasi Fiscal Activities and Investments in Energy Sector (Case of Georgia)

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.010

Irakli Shalikashvili
Invited Lecturer, MA in Economics,
ISET (International School of Economics),
Georgia, Tbilisi

**Key words:** quasy fiscal activities, energy, government, subsidies, actual and market prices

The mainstream hypothesis in the literature is that the countries of the former Soviet Union use quasi-fiscal activities, in order to implicitly subsidize households. The aim of this paper is to test the hypothesis and analyze the quasi-fiscal subsidies and their effect on fiscal performance during 2010-2014, in case of Georgia. Using the end product approach I estimated the level of the quasi-fiscal activities and found that the level of QFAs in Georgia is significant. Moreover, in the paper it is shown that major subsidiaries are households, rather than private sector. Finally, sustainable fiscal adjustment is needed to eliminate the quasi-fiscal activities, which requires consolidation of accounting, financial control and reporting in the public sector with the policies that approximates actual and market prices.

# ფულადი და ფასიანი ქაღალდების ბაზრის ფორმირების მაკროეკონომიკური გარემო

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.011

**ვასილ ხუციშვილი**

**ეკონომიკის მეცნიერებათა აკადემიური დოქტორი, საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი**

**საკვანძო სიტყვები:** ფულადი ბაზარი, ფასიანი ქაღალდების ბაზარი, მაკროეკონომიკური გარემო

მაკროეკონომიკას საქმე აქვს ერთიან მთლიან ეკონომიკასთან, იგი იხილავს კავშირთა რთულ სისტემას, რომელიც საბაზრო მექანიზმად არის ცნობილი. მაკროეკონომიკა და მიკროეკონომიკა ურთიერთ ზემოქმედებენ და უნდა გავითვალისწინოთ, რომ ეკონომიკის მაკრომოძრაობის გაანალიზებისათვის საჭიროა, უწინარეს ყოვლისა, ამა თუ იმ ინდივიდუალური მოვლენის მიკრომექანიზმის შესწავლა.

მსოფლიოს განვითარებული ცივილიზებული ქვეყნების გამოცდილების შესწავლა გვიჩვენებს, რომ ამა თუ იმ ქვეყნის ეკონომიკური მდგომარეობა შეიძლება გაუმჯობესდეს, თუ გონივრულად შევუხამებთ მაკროეკონომიკური სტაბილიზაციის პრინციპებს მიკროეკონომიკური გარდაქმნების ეფექტიან პრინციპებთან და ამ გზით უზრუნველვყოფთ ამა თუ იმ ქვეყნის ეკონომიკურ აღმავლობას.

საბაზრო ეკონომიკის ქვეყნებისათვის ხანგრძლივი პერიოდისათვის განსაზღვრულ პერსპექტივაში მაკროეკონომიკური პოლიტიკა ორ ძირითად მიზანს ისახავს: 1.სწრაფი ეკონომიკური ზრდა და 2. შრომის მაღალი ნაყოფიერების მიღწევა. ეკონომიკური ზრდა ნიშნავს მოცემული ქვეყნის საწარმოო შესაძლებლობების წლიდან წლამდე ზრდას 1 სულ მოსახლეზე, ხოლო შრომის მწარმოებლურობა გვიჩვენებს გამოშვებული პროდუქციის რაოდენობას დახარჯული რესურსების ყოველ ერთეულზე.

როგორც მსოფლიოს განვითარებული ქვეყნების გამოცდილება გვიჩვენებს, სახელმწიფო არა მარტო ეკონომიკის ეფექტიანობისა და სოციალური სამართლიანობის დაცვას უწყობს ხელს, არამედ თავის თავზე იღებს მაკროეკონომიკურ ფუნქციასაც, რათა უზრუნველყოს ეკონომიკური ზრდა და სტაბილურობა.

მაკროეკონომიკური პოლიტიკის ჩამოყალიბებისას, ამ ქვეყნებმა კურსი აიღეს ეკონომიკურ ზრდაზე და შრომის ნაყოფიერების გადიდებაზე, რის შედეგადაც ფორმირდება ისეთი საფინანსო-საბიუჯეტო პოლიტიკა, რომელიც მიმართულია, უწინარეს ყოვლისა, წარმოების სტიმულირებისაკენ. საყურადღებოა, რომ საბაზრო ეკონომიკის ქვეყნების უმეტესობამ საგრძნობლად შეამცირა და შეზღუდა საბიუჯეტო ხარჯები, მეტი ყურადღება მიაქცია საბიუჯეტო დანაზოგების მეოხებით სიახლეების დანერგვას. ეს ქვეყნები შეეცადნენ შეემცირებინათ სახელმწიფო ბიუჯეტის დეფიციტი, რათა გაზრდილიყო ეკონომიკის განვითარებისათვის გამოყოფილი კაპიტალდაბანდებანი. ამავე დროს საბაზრო ეკონომიკის ქვეყნებში გააქტიურდა ფულად-საკრედიტო პოლიტიკა, რათა მომხდარიყო წარმოების, უმუშევრობისა და ინფლაციის არასასურველი რხევების დაძლევა. ჩვენი აზრით, ანალოგიური გამოცდილება მიზანშეწონილია გამოყენებული იქნას საქართველოს სინამდვილეში.

ამჟამად ყველა განვითარებულ ქვეყანაში არსებობს შერეული ეკონომიკა, სადაც საბაზრო მექანიზმი განსა-

ზღვრავს ფასების უმეტესობასა და საქონლის რაოდენობას, სახელმწიფო კი საგადასახადო განაკვეთების, ხარჯებისა და ფულად-საკრედიტო ურთიერთობების რეგულირებით ხელს უწყობს ეკონომიკის განვითარებას.

უნდა აღინიშნოს, ეკონომიკის რეგულირების, საერთო ეკონომიკის განვითარების ძირითად კანონზომიერებებზე ერთობლივი მიწოდებისა და მოთხოვნის ზეგავლენის თეორიული დასაბუთება და ანალიზი განსაკუთრებით ღრმად და საფუძვლიანად არის წარმოდგენილი კეინზიანურ და მონეტარულ თეორიებში.

კეინზიანური თეორია გამოდის იქიდან, რომ აუცილებელია სახელმწიფოს მონაწილეობა ამა თუ იმ ქვეყნის სოციალურ-ეკონომიკურ პროცესებში, კერძოდ, წარმოების მაკროსტრუქტურის რეგულირებაში. კეინზიანური თეორიის მიხედვით ეკონომიკური ციკლის სახელმწიფო რეგულირების ძირითადი არსი მდგომარეობდა სახელმწიფო ბიუჯეტიდან მოსახლეობის გადახდისუნარიანი მოთხოვნის უკმარისობის კომპენსაციაში, რაც იმას გულისხმობს, რომ წარმოებასთან შედარებით, როგორც კი დაეცემოდა მოსახლეობის ერთობლივი მოთხოვნა, მაშინვე ჩაერეოდა სახელმწიფო, რომელიც გადასახადების შემცირებით ან ბიუჯეტის გასავლების გადიდებით, ან ერთობლივი ღონისძიებებით, ამაღლებდა მოსახლეობის გადახდისუნარიან მოთხოვნასა და აფართოებდა წარმოებას, რითიც ეკონომიკაში აღადგენდა სრულ დასაქმებას.

მონეტარული თეორია, რომლის ფუძემდებელია ამერიკელი ეკონომისტი, „ჩიკაგოს სკოლის" ლიდერი მილტონ ფრიდმენი, კეინზიენური თეორიისგან განსხვავებით, ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩარევის წინააღმდეგია. ფრიდმენის აზრით, სახელმწიფოს სოციალური დანახარჯები, ერთი მხრივ, ზრდიან ბიუჯეტის დეფიციტსა და ინფლაციას, ხოლო, მეორე მხრივ, შრომისადმი სტიმულირების დაცემით აქვეითებენ წარმოების ეფექტიანობას. მისი შეხედულებით ფულადი მასა გადამწყვეტ გავლენას ახდენს ფასების დონეზე.

მაკროპროპორციების დარღვევის მთავარ მიზეზად მონეტარისტები თვლიან ფულის რაოდენობის ცვლილებას, რაც გავლენას ახდენს ერთობლივ მოთხოვნაზე, რის გამოც, სახელმწიფოს ძირითადი ამოცანა მათი აზრით, არის უწინარეს ყოვლისა, ფულზე მოთხოვნის სტაბილურობის უზრუნველყოფა. ამ თეორიის მიხედვით, ფულის მასის ზრდა სტაბილური მარაგების დროს წარმოადგენს ეკონომიკის ზრდის სტიმულს, ხოლო სახელმწიფოს კონტროლი ფულადი მასის ცვლილებაზე საკმარისია საბაზრო ეკონომიკის სტაბილური ფუნქციონირების უზრუნველყოფისათვის.

თანამედროვე მონეტარული თეორია ითვალისწინებს ინფლაციას, როგორც ეკონომიკური ზრდის ფაქტორის არსებობას. ამასთან, მათი კეთილდღეობის ზრდა მიაჩნიათ ფულზე მოთხოვნილების განსაზღვრულ ფაქტორად.

განვითარებულ, ცივილიზებულ ქვეყნებში სახელმწიფო ზემოქმედება ამა თუ იმ სისტემაზე -კეინზიანურსა თუ მონეტარულზე — ხორციელდება ეკონომიკაში კონკრეტულ სიტუაციაზე მკაცრად დამოკიდებულების პირობებში და მისი განსაზღვრული ფაქტორის წინასწარი ობიექტური ანალიზის საფუძველზე. ამგვარად, აუცილებელია, დადგინდეს ეკონომიკური განვითარების ციკლურობის კონკრეტული ფაზა, რაც ყოველ განვითარებად ეკონომიკურ სისტემას ორგანულად ახასიათებს. ამ შემთხვევაში განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს მაკროეკონომიკური რეგულირების სფეროს პრობლემის სისტემურ შესწავლას. საქართველოს ეკონომიკური და სოციალური განვითარების ხელშემწყობ ფაქტორებს შორის ერთ-ერთი მნიშვნელოვანია ფასიანი ქაღალდების ბაზრის ფუნქციონირება. ამ ბაზრის მეშვეობით წარმოებს მოსახლეობის, საწარმოებისა და სახელმწიფოს თავისუფალი ფულადი სახსრების მობილიზაცია და კრედიტის სახით მისი განთავსება წარმოების განვითარებისა და სახელმწიფოს სტრატეგიული ღონისძიებების დასაფინანსებლად.

ფრიად საჩქარო და საშური საქმეა საქართველოში თვითრეგულირებადი საბაზრო ურთიერთობის გონივრული ორგანიზაცია და მისი დამკვიდრება. აქ დაყოვნება დიდ ზიანს მოუტანს ქვეყანას და ხელს შეუშლის მისი კრიზისიდან გამოსვლასა და ეკონომიკურ აღორძინებას. როგორც მსოფლიო პრაქტიკა გვიჩვენებს, საბაზრო ეკონომიკა შეუთავსებელია წარმოების დაცემასთან, მისი მასშტაბების სისტემატიურ შემცირებასთან. აქედან გამომდინარეობს დასკვნა, რომ საქართველოს წინაშე მდგომი გადაუდებელი და პირველხარისხოვანი ამოცანაა საქართველოში წარმოების ვარდნის შეჩერება და მისი დაძლევა, საქართველოს ეკონომიკური კრიზისიდან გამოყვანა.

საქართველოში ფასიანი ქაღალდების ბაზრის არასაკმარისად აქტიური მოქმედების ერთ-ერთი მიზეზია ვაჭრობის ობიექტის, ანუ ფასიანი ქაღალდების არარსებობა.

ქვეყნის ეკონომიკური და სოციალური განვითარების

ხელშემწყობ ფაქტორებს შორის ერთ-ერთი მნიშვნელოვანია ფასიანი ქაღალდების ბაზრის სრულყოფილი ფუნქციონირება. მისი მეშვეობით უნდა მოხდეს მოსახლეობის, საწარმოებისა და სახელმწიფოს თავისუფალი ფულადი სახსრების მობილიზაცია და კრედიტის სახით მისი განთავსება წარმოების განვითარებისა და სახელმწიფოს სტრატეგიული ღონისძიებების დასაფინანსებლად.

პირველ რიგში საკითხი ეხება ქვეყნის ფულის მიმოქცევის განმტკიცებას.

ეკონომიკური მეცნიერების მიერ და მსოფლიო ცივილიზებული ქვეყნების განვითარების პრაქტიკით დადგენილია, რომ ფრთხილი და გონივრული საბიუჯეტო და ფულად-საკრედიტო ღონისძიებებით სახელმწიფოს შეუძლია დიდი გავლენა მოახდინოს წარმოების, დასაქმების და ინფლაციის დონეზე. სახელმწიფოს საფინანსო-საბიუჯეტო პოლიტიკა – ეს არის გადასახდელების განსაზღვრისა და სახსრების გაანალიზებისა პრეროგატივა, ხოლო ფულად-საკრედიტო პოლიტიკა გულისხმობს ბუნებაში მყოფი ფულის რაოდენობის რეგულირებას, რომელიც გავლენას ახდენს სესხის საპროცენტო განაკვეთზე, კაპიტალდაბანდებაზე და კრედიტის პირობებზე დამოკიდებულ სხვა საფინანსო ოპერაციებზე. სწორედ მაკროეკონომიკური პოლიტიკის ამ ორი მექანიზმით სახელმწიფო არეგულირებს მთლიან ხარჯებს, გავლენას ახდენს წარმოების დონეზე და ზრდის ტემპებზე, დასაქმებისა და უმუშევრობის დონეზე, აგრეთვე ფასების მდგომარეობასა, ინფლაციის დონესა და ტემპებზე.

საყურადღებოა, აღინიშნოს, რომ ეკონომიკურად განვითარებული ქვეყნები უკანასკნელი 50 წლის განმავლობაში წარმატებით ახორციელებენ ცხოვრებაში ფულად-საკრედიტო და საფინანსო-საბიუჯეტო პოლიტიკას, რომლის მეოხებითაც ამ ქვეყნებმა ეკონომიკური აღმავლობის შთამბეჭდავ შედეგებს მიაღწიეს.

დასავლეთის მაღალგანვითარებული ქვეყნების გამოცდილებით დადასტურებულია, რომ ფასიანი ქაღალდების მიმოქცევა მიმართულია ქვეყანაში ფულად-საკრედიტო სტაბილურობის მიღწევისაკენ. ამ მოვლენის ესეოდენ ფართო გაგების პირობებში შესაბამისი სახელმწიფოებრივი ორგანოები, რომლებიც პასუხს აგებენ ფულად-საკრედიტო პოლიტიკაზე, ვალდებულნი არიან, განსაზღვრონ კონკრეტული მიზნები და გამოიყენონ მონეტარული პოლიტიკის ინსტიტუტები. ქვეყნების უმრავლესობისათვის ფულად-საკრედიტო პოლიტიკის საბოლოო მიზანია დაბალი და სტაბილური ინფლაციის უზრუნველყოფა.

საბაზრო ეკონომიკური სისტემის პირობებში ფართოდ გამოიყენება ფულად-საკრედიტო პოლიტიკის ის ინსტრუმენტები, რომლებიც უკეთესად უზრუნველყოფენ საბაზრო სისტემის ფუნქციონირებას. ამიტომ არაპირდაპირ ბაზარზე ორიენტირებული ინსტრუმენტების გამოყენება უფრო მომგებიანია, ვიდრე ადმინისტრაციული კონტროლის ღონისძიებათა პრაქტიკული გამოყენება. ამ უკანასკნელთ შეუძლიათ დროებით, გარკვეულ პერიოდში იმუშაონ, მაგრამ ახასიათებთ საბაზრო ურთიერთობათა ძირითადი მომენტების გაყალბების ტენდენცია. იმ სამ ძირითად არაპირდაპირ მექანიზმს (სარეზერვო მოთხოვნები, ოპერაციები ღია ბაზარზე და მუდმივი მექანიზმები) შორის ბოლო ორი მიეკუთვნება საბაზრო (ნებაყოფლობით) ოპერაციებს. ოპერაციები ღია ბაზარზე ხორციელდება ცენტრალური ბანკების აქტივობით, მაშინ, როდესაც სახსრების გასესხების ან დეპონირების მექანიზმები იქმნება რა ბანკების მიერ, განსაზღვრულია ცენტრალური ბანკის ლიმიტებით და გამოიყენება კომერციული ბანკების ინიციატივით.

საქართველოში მაკროეკონომიკური რეგულირების პირობებში ობიექტურად აუცილებელია, ჩატარდეს და შემდგომ განვითარდეს სახელმწიფო მართვის ყველა დონეზე ფულადი და ფასიანი ქაღალდების ბაზრის ეფექტური მოქმედება, რაც გააუმჯობესებს ქვეყნის ეკონომიკურ მდგომარეობას, რაც გადაწყვეტს მოსახლეობის მწვავე სოციალურ პრობლემებს.

# The formation of the macro-economic environment of money and securities market

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.011

Vasil Khutsishvili
Doctor of Economics, Georgian Technical University Associated Professor

**Key words:** money market, securities market, the macroeconomic environment

The article analyzed the experience of developed countries, macroeconomic policy, economic regulation, the overall economic development of the main aspects of the laws. Discussed the urgent and essential problems and tasks, such as in the production of its downturn and overcome the economic crisis, the perfection functioning of the securities market, cautious and prudent fiscal and monetary measures, and the scope of legislative acts to regulate.

# ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის შეფასება

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.012

**შოთა შაბურიშვილი**
ეკონომიკის დოქტორი,
ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის
ასოცირებული პროფესორი

**საკვანძო სიტყვები:** პროექტის შეფასება, ვენჩურული ინვესტიციები, deal flow, due diligence.

ინვესტორები ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის შეფასების პროცესს განსაკუთრებული სერიოზულობით უდგებიან, რადგან წინასწარ უცნობია, თუ რომელ პროექტს გააჩნია მეტი შანსი გახდეს მაღალი კლასის ინოვაციური საწარმო და მოგვევლინოს ბაზრის ლიდერად. ამერიკული საინვესტიციო-კონსულტაციური კომპანია Baganov International Group-ის შეფასებით, ათიდან მხოლოდ ერთი ბიზნესწინადადება იღებს დაფინანსებას. ვენჩურული ფონდების განუვითარებლობის გამო დაფინანსებული პროექტების წილი საქართველოში გაცილებით მცირეა. ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის ანალიზის და შეფასების პროცედურა შეძლება იცვლებოდეს იმის მიხედვით, თუ როგორია კონკრეტული ინვესტორის მისწრაფებები და ჩვევები. აღნიშნულის მიუხედავად, ჩვენ გამოვყავით საწყისი სტადიის ბიზნესის პროექტის შეფასების სტანდარტული სქემა, რომლითაც ინვესტორების უმრავლესობა ხელმძღვანელობს.

## შესავალი

თანამედროვე „იდეებზე დაფუძნებული ბიზნესის“ განვითარების ძირითად კანონზომიერებად იქცა სასტარტო დაფინანსებაზე მოთხოვნის ზრდა და მცირე მოცულობის, მაგრამ გრძელვადიანი და სარისკო კაპიტალის მიწოდება არაფორმალური ინვესტორების მიერ, რამაც სამეცნიერო და სპეციალურ ლიტერატურაში ვენჩურული ინვესტიციების სახელწოდება მიიღო [შაბურიშვილი, 2009 : 15]. ერთი შეხედვით, იდეებზე დაფუძნებული ბიზნესის მექანიზმი საკმაოდ მარტივია: როდესაც არსებობს ორიგინალური და კომერციულად გამართლებული იდეა, საჭიროა მხოლოდ ინვესტორის პოვნა, თუმცა ყველაფერი ასე მარტივად როდია. ამაზე მეტყველებს ის ფაქტიც, რომ პოტენციური გარიგებების უდიდესი ნაწილი დამწყები მეწარმისა და ინვესტორის პირველივე შეხვედრაზე იშლება. ეს იმიტომ, რომ მხარეები ვერ აღწევენ კონსენსუსს, ზოგჯერ კი საერთოდ სხვადასხვა ენაზე საუბრობენ და არც აქვთ სურვილი გაუგონ ერთმანეთს. ხარისხიანად მომზადებული პროექტი და ყველა წესით დადებული საინვესტიციო ხელშეკრულება, რომელიც ორივე მხარის ინტერესებს ითვალისწინებს, დიდი შრომის და უამრავი მრავალასპექტიანი საკითხის საფუძვლიანი დამუშავების შედეგად მიიღწევა. ამიტომ ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტების შეფასება ძალზედ რთულია და უამრავი თავისებურება ახასიათებს. ზოგჯერ ესაა მსუბუქი გასაუბრება, ხოლო უმეტეს შემთხვევაში დროში გაწელილი და ფორმალიზებული პროცესი, ამ დროს დამწყებ მეწარმეს ფინანსურ გაანგარიშებებთან ერთად მოეთხოვება პროექტის დეტალური აღწერა. ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის შეფასების პროცესი შედგება ორი თანმიმდევრული სტადიისაგან: deal flow და due diligence [Каширин... 2008 : 204].

## Deal flow

Deal flow – ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის შერჩევის პირველი ეტაპია, როდესაც ხდება კონკურენტუნა-

რიანი იდეის მოძიება. ამ დროს ინფორმაციის მთავარ წყაროს პროექტის აღწერა წარმოადგენს, რომელსაც ეცნობა ინვესტორი. თავის მხრივ ინვესტორი პერსპექტიულ სამეწარმეო იდეებს ეძებს სარეკლამო განცხადებების, პრესის, გამოფენების და ვენჩურული ბაზრობების, ბიზნეს-ანგელოზთა ასოციაციების მონაცემთა ბაზის, სამეცნიერო სექტორში მიმდინარე კვლევების შესახებ არსებული ინფორმაციისა და პირადი კონტაქტების ანალიზის საშუალებით.

ინვესტორის პირადი მისწრაფებების მიუხედავად გადაწვეტილების მიღებისას დიდი მნიშვნელობა აქვს პასუხი გაეცეს შემდეგ კითხვებს:

- შეთავაზებული პროექტი ითვალისწინებს თუ არა კონკურენტუნარიანი და რეალური მოთხოვნის მქონე პროდუქტის შექნას?
- არსებობს თუ არა რეალური წინაპირობები მომგებიანი პროექტის განხორციელებისათვის?
- ინვესტიციებიდან მიღებული უკუგება მნიშვნელოვნად გადააჭარბებს თუ არა ბაზრის საშუალო მაჩვენებელს?

Deal flow-ს პროცესში პროექტის ანალიზის პროცედურა მცირე დროს საჭიროებს. გადაწყვეტილების მიღებისას ინვესტორი ეყრდნობა ინტუიციას, რომელიც პირველად შთაბეჭდილებებს ეფუძნება. ამ ეტაპზე, როგორც წესი, ხდება განხილული პროექტების უმრავლესობის უარყოფა. დამწყებ მეწარმეს უნდა ახსოვდეს ეს და თავიდანვე დადებითი შტაბეჭდილების შექმნას შეეცადოს. ამ დროს მეწარმე ინვესტორთან ბოლომდე გულახდილი უნდა იყოს და მოახდინოს რეალური, მყარად არგუმენტირებული უპირატესობების დემონსტრირება. ყოველგვარი მცდელობა, ინვესტორს შეექმნას გადაჭარბებული მოლოდინი, შემდგომში შეიძლება უარის საფუძველი გახდეს, რადგან გამოცდილი ინვესტორები, როგორც წესი, ამას სწრაფად აცნობიერებენ. თუ რეალობა ინვესტიციის განხორციელების შემდეგ გამოვლინდა, მაშინ შედეგი მეწარმესა და ინვესტორს შორის დროში გაწელილი კონფლიქტური სიტუაცია იქნება [Мазерлис… 2009: 64].

### Due Diligence

Due diligence – არის პროექტის კომპლექსური შემოწმების პროცესი. ეს სტადია შეიძლება რამდენიმე თვე გაგრძელდეს და დასრულდეს ინვესტირების შესახებ საბოლოო გადაწყვეტილებით. ამ შემთხვევაში განიხილება ბაზრის მდგომარეობის ყველა ასპექტი და ის შესაძლებლობები, რასაც პროექტის რეალიზაცია იძლევა. due diligence პროცესში ძირითადი ამოცანებია:

- ბიზნესისა და საწარმოს ღირებულების ზრდის პერსპექტივის გაგება;
- რისკების შეფასება;
- პროექტის ფინანსური პერსპექტივების ანალიზი;
- ბაზრისა და კონკურენტული გარემოს შესწავლა;
- მეწარმის მიერ ბიზნესის ეფექტიანი მართვის შესაძლებლობებში დარწმუნება;
- ბიზნეს-მოდელში, მოგების გენერაციის მექანიზმსა და საბაზრო რისკებში გარკვევა;
- ინტელექტუალური საკუთრების მდგომარეობისა და არსებული აქტივების შესწავლა.

რამდენადაც საქმე გვაქვს განვითარების საწყის სტადიაზე მყოფ საწარმოებთან ანუ ბიზნესიდეებთან, გამოკვლევებთან და პროექტებთან, რომელთა რეალიზება მხოლოდ ახლა იწყება, ფინანსური ოპერაციების მაჩვენებლები ჯერჯერობით არ არსებოობს და პროგნოზები მცირე სიზუსტით ხასიათდება. უმეტეს შემთხვევაში არ არსებობს ბიზნესგეგმაც. ამიტომ, due diligence უპირველეს ყოვლისა, არის თვით ბიზნესისა და ბაზრის პერსპექტივების, აგრეთვე, პროექტის განხორციელების ნიადაგისა და წინაპირობების შესწავლა, საქონლის წარმოების და რეალიზაციის მთელი ჯაჭვის ცალკეული რგოლების, შესაქმნელი საწარმოს მმართველობითი ასპექტების ანალიზი. ძირითადი ყურადღება ეთმობა მეწარმის მიერ ფორმულირებულ მთავარ იდეას და პერსპექტივების საერთო ხედვას. due diligence-ს მსვლელობისას წარმოებს პროექტის ტექნოლოგიური მხარის დეტალური ანალიზი, ამისათვის შეიძლება მოწვეულ იქნეს შესაბამისი დარგის ექსპერტები. თუმცა ფინანსური მხარის უყურადღებოდ დატოვებაც არ ღირს: ინვესტორი აუცილებლად მოისურვებს ნახოს საწყისი ფინანსური პროგნოზი და განიხილოს ციფრები დამწყებ მეწარმესთან ერთად.

მკაცრი კონტროლის გამო არაკომერციული სახელმწიფო ფონდებიდან დაფინანსებისას due diligence პროცედურა საკმაოდ რთული და ხანგრძლივია. მისთვის დამახასიათებელია ფორმალიზაციის მაღალი დონე და სხვადასხვა ფორმების შევსების აუცილებლობა.

Due diligence-ის ეტაპზე ინვესტორს შეუძლია დიდი დახმარება გაუწიოს მეწარმეს პერსპექტიული იდეის მკაფიო ბიზნესპროექტად გარდაქმნის პროცესში, ამიტომ საწყისმა ბიზნესწინადადებამ შესაძლოა გარკვეული ცვლილებები განიცადოს.

ტერმინი „due diligence“ ასევე ფართოდ გამოიყენება საწარმოთა შერწყმების და შთანთქმების სექტორში. მაგრამ ამ შემთხვევაში ფირმებს გააჩნია ისტორია და აწყობილი ბიზნესპროცედურები. ამიტომ due diligence ეფუძნება ფინანსური და მმართველობითი ანგარიშგების, იურიდიული დოკუმენტაციის, მმართველობითი გადაწყვეტილებების ანალიზს. ეს პროცესი ხორციელდება სპეციალიზებული იურიდიული, აუდიტორული, კონსალტინგური კომპანიების დახმარებით და შესაძლოა 50-70 ათასი დოლარი დაჯდეს, ხოლო ხანგრძლივობამ ნახევარ წელიწადს გადააჭარბოს. ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტების შეფასების დროს due diligence პროცედურა ნაკლებად ფორმალიზებულია და უფრო სწრაფად მიმდინარეობს [Хилл... 2008 : 244].

Deal flow-დან due diligence-ზე გადასვლად გვევლინება ინვესტორსა და მეწარმეს შორის „პირველი შეხვედრა“, რომლის მსვლელობისას ორივე მხარე ეცნობა და აკვირდება ერთმანეთს, ცდილობს იგრძნოს შემდგომი ურთიერთობის „ქიმია“. პირველი შეხვედრის შემდეგ იმართება სხვა უამრავი შეხვედრა. მათ შორის ინვესტიციის მაძიებლის ოფისში, ლაბორატორიაში ან მომავალ საწარმოო შენობაში, სადაც ინვესტორი ათვალიერებს საწარმოო დანადგარებს და პროდუქციის საცდელ ნიმუშებს.

ზემოთ აღნიშნულიდან გამომდინარე ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის შეფასების პროცესი შეიძლება დავყოთ რამდენიმე ეტაპად:

1. არსებული განაცხადის შესწავლა (deal flow);
2. პირველი შეხვედრა (ერთმანეთის შესწავლა);
3. Due diligence:
   ა) პროდუქტის, ბაზრის, პერსპექტივების, გუნდის განხილვა;
   ბ) ინტელექტუალური საკუთრების საკითხების განხილვა;
   ვ) საწარმოო პროცესის შესწავლა;
   გ) ინვესტირების პირობების და ფინანსური მაჩვენებლების განხილვა;
4. ფინალური შეხვედრა.

ფინალური შეხვედრა ინვესტორის უარის შემთხვევაშიც კი ძალიან სასარგებლოა მეწარმისათვის, რადგან მისი მსვლელობისას ინვესტორმა შეიძლება ბევრი ფასეული რჩევა გაიმეტოს მომავალი მოქმედების სტრატეგიის შესახებ. ხშირ შემთხვევაში პირველი წარუმატებელი due diligence პროექტის ძირეული გადახედვის და მომავალში დაფინანსების მოძიების საფუძველი გამხდარა.

Due diligence-ის პროცესში, როდესაც გარიგება ჯერ კიდევ დადებული არ არის, მეწარმემ უნდა შეისწავლოს პოტენციური ინვესტორი — მისი ბიოგრაფია, ქონების წარმომავლობა, მუშაობის სტილი და მის მიერ დაფინანსებული პროექტების ისტორია. ეს სამუშაო კვალიფიციურად, ინვესტორისათვის საიდუმლო ვითარებაში უნდა ჩატარდეს, რომლისთვისაც პირდაპირ მხოლოდ ისეთი კითხვების დასმა შეიძლება, რომელიც არ დააფრთხობს მას და არ გააფუჭებს შემდგომ ურთიერთობას. გარიგების გაფორმების მომენტისათვის მეწარმეს კარგად უნდა ესმოდეს თუ ვინ იქნება მისი პარტნიორი ბიზნესში.

## დასკვნა

ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის შეფასების პროცესი მნიშვნელოვნადაა დამოკიდებული შემფასებლის მოლოდინზე. ეს არცაა გასაკვირი, რადგან საქმიანობის საწყის ეტაპზე საწარმოს ჯერ არ გააჩნია ბაზარი და ეკონომიკური საქმიანობის ეფექტიანობის მაჩვენებლები, ხოლო მათი ზუსტი პროგნოზირება თითქმის შეუძლებელია. პროექტის განვითარების შესახებ ფაქტობრივი მონაცემების უქონლობის გამო, შეფასებისას გამოიყენება მარტივი მეთოდები. ამ მიზეზების გამო პროექტის ღირებულება მთლიანად მხარეების სურვილზეა დამოკიდებული. ბიზნესის საწყისი ფაზის პროექტის ღირებულების შეფასებისას და ინვესტორის წილის განსაზღვრისას მთავარი ამოცანაა კომპრომისის მიღწევა. მისი მიღწევისათვის კარგი წინაპირობაა, თუ მხარეების შეხედულებებს შორის განსხვავება 20%-ს არ აღემატება. საწყისი ფაზის პროექტის შეფასების პროცესი მოლაპარაკების ხელოვნება უფროა, ვიდრე ზუსტი მეცნიერება. რაოდენობრივი მეთოდები მხოლოდ დამატებითი არგუმენტების მოსაყვანად თუ გამოდგება.

## გამოყენებული ლიტერატურა


1. **შაბურიშვილი შ., (2009)**. ბიზნეს-ანგელოზები, არაფორმალური ინვესტორების მოძიების ქართული გამოცდილება. თბილისი „უნივერსალი“.
2. **Каширин А., Семенов А., (2008)** В Поисках бизнес-ангела, М., «Вершина».
3. **Мазерлис У. Д., Уотсон Б. Дж., Фаст Ф., Гедеон С. А., (2009)**. Эпоха Бизнес-ангелов. Практика работы бизнес-ангелских сетей, М. «Вершина».
4. **Б. Хилл., Д. Пауэр, (2008)** Бизнес-ангелы, М. «Эксмо».
5. **www. baganov.com**

# Evaluation of the Start-up Business Project

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.012

**Shota Shaburishvili**
Doctor of Economics,
Associated Professor Ivane Javakhoshvili Tbilisi State University

**Keywords:** Project Evaluation; Venture investments; deal flow; due diligence.

One of the most important factors of success is in the field of venture capital to select right investment project. Investors consider this process more precisely, because it is uncertain what project will have more chance to become a high-class innovative enterprise and emerge as a leader. According to the assessment of the American investment consulting company „Baganov International Group" out of the ten business proposals only one project gets funding. Thus, evaluation of a project at the start-up stage is rather difficult and often a long process.

Project analysing and selection procedure may vary in terms of investors'goals and approach. It is sometimes a simple interview but mostly it's time-consuming and formalised process of project selecton. In some cases aplicants are required to write up a project including financial statements. Although there are many approaches, this article will focus on the standard scheme of early stage of investment project evaluation.

# უსადენო ქსელების ტიპები და მათი გამოყენების ასპექტები

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.013

**იოსებ ქართველიშვილი**
ევროპის სასწავლო უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი
**თეა თოდუა**
ევროპის სასწავლ უნივერსიტეტის პროფესორი

**საკვანძო სიტყვები:** უსადენო ქსელები, უსადენო პერსონალური ქსელი ( WPAN), უსადენო ლოკალური ქსელი (WLAN), უსადენო რეგიონალური ქსელი (WMAN), უსადენო გლობალური ქსელი (WWAN), უსადენო სენსორული ქსელი (WSN).

უსადენო ქსელები უდიდეს როლს თამაშობს თანამედროვე ადამიანის ცხოვრებაში. ეს ტექნოლოგია ფართოდ გამოიყენება მთელს მსოფლიოში, რათა მომხმარებელთა დიდი რაოდენობის საკომუნიკაციო მოთხოვნები დააკმაყოფილოს.

დღეისათვის ბევრ ქვეყანაში უსადენო ტექნოლოგიები უფროა გავრცელებული, ვიდრე ტრადიციული კაბელური კავშირის ტექნოლოგიები. ბოლო პერიოდში უსადენო მოწყობილობების ფასი საგრძნობლად შემცირდა, რაც მომსახურების პროვაიდერს საშუალებას აძლევს, მნიშვნელოვნად შეამციროს უსადენო სერვისის ღირებულება და უფრო ხელმისაწვდომი გახადოს იგი მომხმარებლისთვის.

მომხმარებლების, სერვერებისა და მონაცემთა ბაზების ურთიერთქმედების უზრუნველსაყოფად უსადენო ქსელები, როგორც გადამცემი საშუალება, იყენებს რადიოტალღებს ან ინფრაწითელ გამოსხივებას. ინფორმაციის გადაცემის ეს არეალი უხილავია ადამიანისათვის. დღეისათვის მწარმოებლების უმრავლესობა ქსელური ინტერფეისის პლატებს (Network Interface Card, NIC) და ანტენებს კომპიუტერულ მოწყობილობებში ინტეგრირებას უკეთებს ისეთი სახით, რომ ისინი შეუმჩნეველია მომხმარებლებისთვის. ყოველივე ეს უსადენო მოწყობილობას უფრო მობილურს და მოხერხებულს ხდის გამოყენებაში.

უსადენო ქსელები, სხვადასხვა ზომის ფიზიკურ ზონაში კავშირის უზრუნველყოფის მიხედვით შემდეგ კატეგორიებად იყოფა:

- უსადენო პერსონალური ქსელი (Wireless Personal Area Network, WPAN);
- უსადენო ლოკალური ქსელი (Wireless Local Area Network, WLAN);
- უსადენო რეგიონალური ქსელი (Wireless Metropolitan Area network, WMAN);
- უსადენო გლობალური ქსელი (Wireless Wide Area Network, WWAN);

უსადენო პერსონალური ქსელები გამოირჩევა ინფორმაციის მცირე მანძილზე გადაცემით (17 მეტრამდე). კომპიუტერულ მოწყობილობებს შორის სადენიანი ქსელებით შეერთების უსადენო ქსელებით შეცვლა მეტად სერიოზული უპირატესობაა, რაც მნიშვნელოვნად აადვილებს კომპიუტერული მოწყობილობების სამონტაჟო სამუშაოებს აუცილებლობის შემთხვევაში მათი სხვა ადგილას გადატანის დროსაც.

უსადენო პერსონალურ ქსელებს შეუძლია უზრუნველყოს ნოუთბუქებისა და პერსონალური კომპიუტერების ურთიერთქმედება ინტერნეტში მათი ერთობლივად ჩართვის მიზნით. ასეთი ქსელების მოქმედების არეალი განისაზღვრება ერთი ოთახით. უსადენო პერსონალური ქსელების უმრავლესობაში ინფორმაციის გადაცემისათვის გამოიყენება რადიოტალღები.

ზოგიერთ უსადენო პერსონალურ ქსელში ინფორმა-




**ნახ. 1 უსადენო ლოკალური ქსელი**

ციის ერთი წერტილიდან მეორეში გადასაცემად გამოიყენება ინფრაწითელი გამოსხივება. სპეციფიკაცია, რომელიც დაფუძნებულია ინფრაწითელ დიაპაზონზე (Infrared Data Association, IrDA), რეგლამენტირებას უკეთებს მიმართული ინფრაწითელი სხივების გამოყენებას ინფორმაციის 1 მეტრამდე მანძილზე გადასაცემად, გადაცემის სიჩქარეა 4 მბ/წ. ასეთი ხერხით ინფორმაციის გადაცემის უპირატესობა მისი რადიოხარვეზებისგან დაცვაა, მაგრამ ამ შემთხვევაში კომპიუტერული მოწყობილობების განლაგება აუცილებელია ერთმანეთის პირისპირ, ახლო მანძილზე.

ერთ-ერთ ფართოდ გავრცელებულ უსადენო ტექნოლოგიას წარმოადგენს IEEE 802.11 სტანდარტზე დაფუძნებული უსადენო ლოკალური ქსელი (WLAN). იგი უმეტესწილად გამოიყენება პერსონალურ კომპიუტერებსა და ლეპტოპებს შორის მონაცემთა უსადენოდ გადაცემისთვის შენობის ფარგლებში. მოცემული ტექნოლოგია მოწყობილობებს საშუალებას აძლევს კავშირი პოტენციურად ძალიან მაღალი სიჩქარით დაამყარონ, თუმცა ეს შედარებით მოკლე მანძილებს ეხება (ნახ. 1). მთელ რიგ ორგანიზაციებში, უსადენო ლოკალური ქსელი გამართულია იმ მიზნით, რომ მან უზრუნველყოს ნოუთბუქებიდან წვდომა კორპორატიულ სისტემებზე. ასეთი სახის სისტემებში მომხმარებელს, რომელიც, ვთქვათ, იმყოფება საკონფერენციო დარბაზში ან შენობის სხვა ადგილას, თავისუფლად შეუძლია გამოიყენოს ქსელი.

უსადენო ლოკალური ქსელი თავისი თვისებებით, კომპონენტებით და ოპერაციების შესრულებით წააგავს Ethernet-ის ტიპის ტრადიციულ სადენიან ლოკალურ ქსელს. დღესდღეობით უსადენო ლოკალური ქსელების ადაპტერები ნოუთბუქების უმრავლესობაშია ჩაშენებული.

უსადენო ლოკალური ქსელებისთვის სტანდარტი არის IEEE 802.11. ამ სტანდარტის სხვადასხვა ვერსია არსებობს. სტანდარტის ძირითადი პრობლემა მდგომარეობდა იმაში, რომ იგი ვერ უზრუნველყოფდა სტანდარტის სხვადასხვა ვერსიის მქონე კომპიუტერული მოწყობილობების ურთიერთქმედებას. მაგალითად, კომპიუტერული მოწყობილობის ადაპტერები, რომლებიც შეესაბამებოდა 802.11a სტანდარტის უსადენო ლოკა-

ლურ ქსელებს, ვერ უკავშირდებოდა 802.11b სტანდარტის შესაბამის კომპიუტერულ მოწყობილობებს. იმისათვის, რომ აღმოფხვრილიყო 802.11 სტანდარტთან დაკავშირებული პრობლემები, ორგანიზაციამ Wi-Fi Alliance ყველა შესაბამისი ფუნქცია შეიყვანა ერთ სტანდარტში, რომელიც ცნობილია სახელწოდებით – Wireless Fidelity (Wi-Fi). აქედან გამომდინარე, თუ კომპიუტერული მოწყობილობები შეესაბამება სტანდარტ Wi-Fi-ს, მაშინ მათი ურთიერთქმედება გარანტირებულია.

უსადენო რეგიონალური ქსელები (WMAN) ემსახურება ქალაქში შემავალ ზონებს. უმრავლეს შემთხვევაში, სისტემის რეალიზაციის დროს ფიქსირებული შეერთებაა საჭირო. მაგალითად, საავადმყოფოში ასეთი ქსელი უზრუნველყოფს ძირითად კორპუსსა და დაშორებულ კლინიკებს შორის მონაცემთა გადაცემას; ენერგეტიკულ კომპანიას ქალაქის მასშტაბით შეუძლია გამოიყენოს ასეთი ტიპის ქსელები ძირითად შენობასა და დაშორებულ ენერგეტიკულ პუნქტებს შორის დასაკავშირებლად. შედეგად, უსადენო რეგიონალური ქსელები დააკავშირებს არსებულ ქსელურ ინფრასტრუქტურებს, ან საშუალებას მისცემს მობილურ მომხმარებლებს დაუკავშირდნენ უკვე არსებულ ქსელურ ინფრასტრუქტურას.

სამომხმარებლოო ბაზარი გვთავაზობს სხვადასხვა დაპატენტებულ გადაწყვეტილებას უსადენო რეგიონალური ქსელებისთვის, მაგრამ მწარმოებლები ყოველთვის სტანდარტებს ეყრდნობიან. ზოგიერთი მომწოდებელი იყენებს 802.11 სტანდარტს უსადენო რეგიონალური ქსელების შექმნისთვის, მაგრამ ასეთი სტანდარტის სისტემები ოპტიმალურია და აკმაყოფილებს მოთხოვნებს შენობის შიგნით. შენობის გარეთ კავშირის დამყარება მათ მიმართული ანტენების დახმარებით შეუძლიათ.

უსადენო გლობალური ქსელი (WWAN) უზრუნველყოფს ინფორმაციასთან წვდომას ქვეყნისა და კონტინენტის მასშტაბით. მათ მოქმედების შეუზღუდავი არეალი აქვთ. სატელეკომუნიკაციო ოპერატორების მიერ მიღწეული შეთანხმებები როუმინგთან დაკავშირებით შესაძლებელს ხდის კავშირების დამყარებას დიდ მანძილზე და უზრუნველყოფს მონაცემების სწრაფ გადაცემას მობილურ მომხმარებლებს შორის. მხოლოდ ერთ სატელეკომუნიკაციო კომპანიასთან ანგარიშსწორების შემდეგ მომხმარებელს უსადენო გლობალური ქსელის მეშვეობით მსოფლიოს ნებისმიერი წერტილიდან შეუძლია კავშირის დამყარება ინტერნეტის სხვადასხვა სერვისთან.

განსაკუთრებული აღნიშვნის ღირსია და ბოლო პერიოდში დიდ ინტერესს იწვევს უსადენო სენსორული ქსელი (Wireless Sensor Network). ის შედგება მინიატურული კვანძებისგან, რომლებიც აღჭურვილია მცირე სიმძლავრის მიმღებ-გადამცემებით, მიკროპროცესორით და სენსორით. უსადენო სენსორულ ქსელებს შეუძლიათ დააკავშირონ გლობალური კომპიუტერული ქსელი და ფიზიკური სამყარო. მათ გამოყენების დიდი შესაძლებლობები აქვთ. უსადენო სენსორული ქსელები შეიძლება გამოვიყენოთ, მაგალითად, მოწყობილობის მტყუნების პროგნოზირებისთვის აეროკოსმოსურ სისტემასა და შენობის ავტომატიზაციაში. თვითორგანიზაციის, ავტონომიურობის და მაღალი მტყუნებამედეგობის უნარის გამო ასეთი ქსელები აქტიურად გამოიყენება უსაფრთხოების სისტემებსა და სამხედრო საქმეში. უსადენო სენსორული ქსელების წარმატებით გამოყენება მედიცინაში პაციენტის ჯანმრთელობის მდგომარეობის მონიტორინგისთვის დაკავშირებულია სენსორული კვანძების ინტეგრალურ სქემებთან თავსებადი ბიოლოგიური სენსორების შემუშავებასთან. უსადენო სენსორული ქსელები ასევე ფართოდ გამოიყენება გარემომცველი გარემოსა და ცოცხალი არსებების მონიტორინგისთვის.

სენსორულ ქსელებში მონაცემთა გადაცემის ძირითად სტანდარტს წარმოადგენს IEE802.15.4. სენსორული ქსელების პროგრამული უზრუნველყოფის სფეროში რაიმე სახის სტანდარტი არ არსებობს. არსებობს მონაცემთა დამუშავებისა და გადაცემისთვის რამდენიმე ასეული სხვადასხვა პროტოკოლი, ასევე კვანძების მართვის სისტემა. ყველაზე გავრცელებული ოპერაციული სისტემაა TinyOS, რომელიც ღია კოდის სისტემას წარმოადგენს. ბევრი დეველოპერი (განსაკუთრებით ეს კომერციულ სისტემებს ეხება) საკუთარ მართვის სისტემას ჟავაზე წერს. სენსორული კვანძის მართვის სისტემა, TinyOS ოპერაციულ სისტემაში, nesC ენაზე იწერება.

უსადენო სენსორული ქსელების გამოყენების დიდ უპირატესობას კაბელურ ქსელებთან შედარებით წარმოადგენს ის, რომ ისინი შეიძლება ადამიანისთვის რთულად მისაღწევ ადგილებში განთავსდეს, ასევე ამ ტიპის ქსელები ბევრად საიმედოა – რომელიმე ელემენტის მწყობრიდან გამოსვლის შემთხვევაში ინფორმაცია გადაეცემა მეზობელი ელემენტების მეშვეობით; შესაძლებელია, ქსელს დაემატოს ან გამოაკლდეს მოწყობილობების ნებისმიერი რაოდენობა. სენსორულ ქსელებს აქვთ ასევე დაბრკოლებაში (კედელი, ჭერი) შეღწევის მაღალი დონე და ელექტრომაგნიტური შეშფოთებებისადმი მედეგობა სისტემის მაღალ სიხშირეზე მუშაობის გამო.

უსადენო სენსორული ქსელები თავისი არსით ინტელექტუალურ ქსელებს წარმოადგენს. სენსორული ქსელების ბაზაზე ბევრი სხვადასხვა სახის სისტემის რეალიზებაა შესაძლებელი, მაგალითად: ელექტროენერგიის, წყლით მომარაგებისა და გათბობის ხარჯის აღრიცხვა, საწარმოოს მიმდებარე ტერიტორიის დაცვის სისტემა, ამინდის მონიტორინგი, საგზაო ტრაფიკის მონიტორინგი, შენობის ავტომატიზაცია და ა.შ.

უსადენო სენსორული ქსელები ჯერ კიდევ არ არის ბოლომდე კარგად შესწავლილი, არსებობს ბევრი ამ დროისთვის გადაუჭრელი პრობლემა და შეზღუდვა, თუმცა ამ ტიპის ქსელების უპირატესობა კომპანიებს სტიმულს აძლევს მის ბაზაზე შექმნას საინტერესო, გამოყენებითი სისტემები.

## გამოყენებული ლიტერატურა

1. **შონია ო., ნარეშელაშვილი გ., ქართველიშვილი ი., (2009)**. უმავთულო ქსელების უსაფრთხოება. საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტი, თბილისი.
2. **Mishra, A. (2008)**. Security and Quality of Service in Ad Hoc Wireless Networks, Cambridge University Press.
3. **Sohraby, K., Minoli, D., Znati, T. (2007)**. Wireless Sensor Networks. Technology, Protocols and Applications. John Willey & Sons, Inc.

# Types of wireless networks and some aspects of their application

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.013

**Ioseb Kartvelishvili**
Doctor of Technics, European Teaching University Associate Professor
**Tea Todua**
Doctor of Technics, European Teaching University Associate Professor

**Key words:** Wireless Networks, Wireless Personal Area Network (WPAN), Wireless Local Area Network (WLAN), Wireless Metropolitan Area network (WMAN), Wireless Wide Area Network, (WWAN), Wireless Sensor Network (WSN)

IN this article the basic concepts about components and technology of wireless sensor networks are provided; all types of wireless networks are considered (personal, local, regional, global, sensor); features of their structures and methods of application are described.

# Windows 7-ის და Mac OS X Snow Leopard-ის ტექნოლოგიური პროცესების მართვის შედარებითი ანალიზი

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.014

**გიორგი კუჭავა**
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტის დოქტორანტი.
**თეიმურაზ სტურუა**
საქართველოს ტექნიკური უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი, ევროპის უნივერსიტეტის პროფესორი, საქართველოს სოციალურ მეცნიერებათა აკადემიის აკადემიკოსი

**საკვანძო სიტყვები:** ოპერაციული სისტემები, ინფორმაციული ტექნოლოგიები, Windows, Apple, Microsoft, სტივ ჯობსი, MAC

Apple-ის თანადამაარსებელმა და ყოფილმა აღმასრულებელმა დირექტორმა სტივ ჯობსმა ასე აღწერა Mac OS X Snow Leopard Client-Server (თოვლის ლეოპარდის კლიენტ-სერვერული სისტემა) ოპერაციული სისტემა: "ეს არის ყველაზე მძლავრი პლატფორმა ისტორიაში". ეს სიტყვები არ გახლავთ მარკეტინგული ხრიკი. როგორც ყველაზე გაყიდვადი კომპიუტერული ჟურნალი PCWorld წერს: „Snow Leopard Client-Server არის წლის ყველაზე ჩქარი და საიმედო კლიენტ-სერვერული ოპერაციული სისტემა". კომპანია Apple-ი გაერთიანდა კომპანია Hazard-თან და მათ 2010 წელს შექმნეს ახალი ოპერაციული სისტემა. მომხმარებლებმა მას უცხოპლანეტელის სისტემა დაარქვეს, რადგან მისასალმებელ ფანჯარაში ორი უცხოპლანეტელი მონსტრი ჩანს.

აღნიშნული ოპერაციული სისტემა მძლავრ ტექნიკურ პარამეტრებს არ ითხოვს:

**შექმნის თარიღი:** 2010
**ვერსია:** 10.6.2
**შემქმნელები:** Apple/Hazard
**პლატფორმა:** PC
**Processor:** Intel/AMD
**RAM:** 1GB
**Video card:** 128 MB
**Free disk space:** 6-8 GB (Best 20+)
**DVD-ROM**
**ინტერფეისის ენა:** ინგლისური/მრავალენოვანი
**ლიცენზია:** freeware (უფასო)

როგორც ვხედავთ მნიშვნელოვანი არ არის, რომელი ტიპის პროცესორის არქიტექტურაზე მუშაობს კომპიუტერი, Snow Leopard ადვილად ინტეგრირდება, როგორც Intel-ის, ასევე AMD-ს პროცესორთან.

Windows 7-ის მოთხოვნები ტექნიკურ მოწყობილობების მიმართ შემდეგია:

**შექმნის თარიღი:** 2009
**ვერსია:** 6.1.7601
**შემქმნელი:** MicroSoft
**პლატფორმა:** PC
**Processor:** 1 GHz Intel/AMD
**RAM:** 1 GB RAM
**Video Card:** 128 MB
**Free disk space:** 16 GB
**DVD-ROM**
**ინტერფეისის ენა:** ინგლისური/მრავალენოვანი
**ლიცენზია:** Home Premium გამოცემის ღირებულება $159.99-ს შეადგენს; Business გამოცემის $199.99; Ultimate გამოცემის $259.99.

ქვემოთ წარმოდგენილია Windows 7-ის და Mac OS X Snow Leopard-ის შედარებითი ანალიზი.

Snow Leopard-ის ინსტალაცია ბევრად უფრო რთულია, ვიდრე Windows 7-ის. იმისათვის, რომ Snow Leopard დავაყენოთ, ჩვენ Mac OS-ის განსაკუთრებული მოდიფიკაცია Hackintosh გვჭირდება, ჩვენ აგრეთვე

ტექნიკური მოწყობილობების ტიპების ღრმად ცოდნა გვესაჭიროება. ამასთან, სანამ ინსტალაციას დავიწყებთ, ქვემოთ მოყვანილი მონაცემების მიხედვით შესაბამისი პერსონალური კომპიუტერი უნდა ავაგოთ:

DualCore Intel Pentium D 915 2.8 GHz (2+2 Mb) SSE2 SSE3

Asus P5L 1394 (945P, ICH7 (JMicron JMB36X), DDR II 667 MHz, Attansic L1Ethernet, Realtek ALC883, 1394)

DDR II 1+1 Gb 667 MHz (Dual Channel)

Asus Radeon EAX1600Pro Silent 256 Mb 128 bit

Samsung HD160JJ 160 Gb SATA

Sony-Nec Optiarc DVD-RW AD-7173S SATA

PCI C-Media CMI 8738 Audio Device

PCI LAN Surecom EP-320X-R 100/10/M (чип RTL 8139)

Creative WebCam VF0470 Live! USB

PS/2 Keyboard & PS/2 Mouse

Snow Leopard-ისგან განსხვავებით Windows 7-ის დასაყენებლად მისი არანაირი ჰაკერული მოდიფიკაციები არ გვჭირდება. იგი პრაქტიკულად ნებისმიერი მწარმოებლის მიერ შექმნილ პერსონალურ კომპიუტერს ერგება, მათ შორის Apple-is Macintosh-ის კომპიუტერებსაც.

### დრაივერების ინსტალირება

Windows 7-ს კომპიუტერული მოწყობილობის მრავალნაირი სახეობისთვის დრაივერების ბევრად უფრო დიდი პაკეტი აქვს, მაგრამ ყველა არც მას გააჩნია.

Snow Leopard C/S-ის შემთხვევაში ბევრად უფრო ძნელია მოვარგოთ დრაივერი კომპიუტერული ტექნიკის სხვადასხვა ტიპებს, თუ, რა თქმა უნდა, კონკრეტულად Mac-ის კომპიუტერი არ გვაქვს.

### დაცვის სისტემა

დრაივერების და პროგრამების ინსტალაციის და სისტემური პარამეტრების შეცვლის დროს Mac OS X Snow Leopard ადმინისტრატორის პაროლის შეტანას გვთხოვს.

Windows 7-ში დაცვის სისტემა ნაკლებად შემაწუხებელი გახდა, ვიდრე ეს იყო Windows Vista-ში, მაგრამ საუკეთესოსაგან ჯერ კიდევ საკმაოდ შორსაა. პროგრამების დაყენების დროს იყო ადმინისტრატორის უფლებით, ეს ძალიან კარგია, მაგრამ რატომ უნდა იყოს საჭირო ადმინისტრატორის უფლებების ქონა, იმისათვის რომ პროგრამის მონაცემებში ძირეული ცვლილებები შევიტანოთ, მაშინ როდესაც ეს პროგრამა ოპერაციულ სისტემას საერთოდ არ ეხება, აბსოლუტურად გაუგებარია.

### თამაშები

უნდა ვთქვათ რომ Mac-ი თამაშებისთვის არ არის განკუთვნილი, თამაშების შემქნელები გვერდს უვლიან Mac OS X-ს, თუმცა ზოგიერთმა ენთუზიასტმა წარმატებით აამუშავა თამაშები ნახსენები ოპერაციული სისტემის გარემოში.

Windows-ის მომხმარებლები ამ მხრივ საკმაოდ კმაყოფილები არიან, ვინაიდან აქ ყველაფერია ნებისმიერი გემოვნებისა და ასაკის მომხმარებლისთვის.

### ვირუსები

ეს ალბათ ყველამ ისედაც კარგად იცის, რომ Mac OS-ზე არანაირი ვირუსები არ ვრცელდება. ამით უკვე ყველაფერია ნათქვამი.

Windows-ს კი დღეში ასობით ვირუსი უტევს.

### ვიზუალური ეფექტები და სამუშაო გარემო

Snow Leopard-ში დამატებულია საინტერესო ფუნქცია, რომელიც პროგრამის ნიშნაკის (icon) დაპატარავებას ახდენს, მას გორილას ოპტიკა ეწოდება. ამ ვიჯეტის გააქტიურება შესაძლებელია Doc-ში icon-ზე დაწკაპუნებით.

Windows 7-ის მშვენიერება საკმარისზე მეტია, გამჭირვალე ლურჯი დიზაინი, საჰაერო ეფექტს ქმნის.

### სტაბილურობა

პერსონალურ კომპიუტერში დაყენებული Hackintosh-ი დიდი დროის განმავლობაში ყოველგვარი რყევების გარეშე მუშაობს.

Windows 7 ინსტალაციის პროცესი, Windows-ის წინანდელ ვერსიებთან შედარებით, არაჩვეულებრივად სწრაფია. იგი მუშაობს უფრო სწრაფად, ვიდრე XP. თუმცა, არის მტკიცებულება, რომ ინსტალაციიდან დაახლოებით 3 თვის შემდეგ Windows 7-ი შესამჩნევად ნელა მუშაობას იწყებს.

### ჩაშენებული პროგრამები

რა სჭირდება ჩვეულებრივ მომხმარებელს, მას შემდეგ რაც ოპერაციულ სისტემას დააყენებს? ეს არის:

**მუსიკა**

Mac OS-ში დაინსტალირებულია iTunes, რომელიც მუსიკის მთელ მრავალფეროვნებას, ჟანრის, რაოდენობის და გემოვნების მიხედვით გვთავაზობს.

Windows 7-ში კი Windows Media Player-ს, მხოლოდ ერთი სიმღერით აღმოვაჩენთ.

**ვიდეო**

როგორც Mac OS-ში და Windows 7-ში ყველაზე მეტად გავრცელებული ფორმატების წასაკითხად, ჩაშენებულია კოდეკები.

**გრაფიკული ფაილების დათვალიერება**

Mac OS-ი შეიცავს Prostor-s. მისი საშუალებით მომხმარებელს შეუძლია დაათვალიეროს სურათები და PDF დოკუმენტები, ხოლო Finder-ი საშუალებას გვაძლევს სწრაფად გადავათვალიეროთ ყველაფერი.

Windows 7-ში, პირადად მე ძალიან გამაკვირვა, როცა აღმოვაჩინე, რომ აქ არ არსებობდა PDF-ის წამკითხველი საშუალებაც კი.

## ოპერაციული სისტემის კონფიგურირება

ოპერაციული სისტემის ყველა პარამეტრი Mac OS Snow Leopard-ში ერთ კონკრეტულ ადგილას, რომლის სახელიცაა System Settings, არის თავმოყრილი. ყველაფრის გაკეთება შეიძლება ინტუიციით. კონფიგურირება მოხდება, რამოდენიმე დაწკაპუნებით.

Windows 7-ის კონფიგურირებისთვის Windows-ის გარსში სულ ცოტა რამდენიმე წლიანი მუშაობის გამოცდილება უნდა გქონდეს.

## დასკვნა

ყოველივე ზემოთ თქმულიდან გამომდინარე, შეიძლება დავასკვნათ:

1. Windows 7 არის ბევრად უკეთესი, ვიდრე მისი ადრეული ვერსიები (Vista, XP da sxva), მისი ვიზუალური ეფექტები, ნამდვილად იზიდავს მომხმარებელს. მისი სუსტი წერტილი დაცვის სისტემაა. ასევე საინტერესოა ის ფაქტიც, რომ ბევრმა მომხმარებელმა უარი ვერ თქვა Windows XP-ზე და Windwos 7-ის დიზაინი მოარგო XP-ს.
2. Mac OS ნაკლებად ჰგავს Windows, თუმცა Snow Leopardზე გადასვლა, საინტერესო გამოცდილებად უფრო გექცევათ, ვიდრე დამღლელ საქმიანობად, რადგან მის გარემოში მუშაობა ძალიან სასიამოვნოა, არანაირ დისკომფორტს არ იწვევს. რაც შეეხება Windows 7-ის გრაფიკული სამომხმარებლო ინტერფეისის Aero Effect-ს, შესაძლებელია, რომ მსგავსი Mac OS-ისთვისაც შეიქმნას.
3. ხალხში გავრცელებულია არასწორი ინფორმაცია, რომ პროფესიონალური და მნიშვნელოვანი პროგრამები მხოლოდ Windows-ის გარემოსთვის იქმნება და Mac OS არანაირი სერიოზული პროგრამა არ გააჩნია. ეს მცდარია, მაგრამ სამწუხაროა, რომ ასეთი აზრია გავრცელებული. Mac OS ყველა ის პროგრამა გააჩნია, რომელიც სჭირდება HomeUser-ს და რომელიც აუცილებელია OfficeUser-ისთვისაც.
4. ისიც საკმარისია ვთქვათ, რომ Mac OS X-ის შესახებ „ბესთ სელლერი“ წიგნების ავტორი დავიდ პოგუე (David Pogue) თავის წიგნში – Mac OS X Snow Leopard 300 ახალ ფუნქციას აღწერს, რომელიც ნახსენებ ოპერაციულ სისტემას დაემატა.

## გამოყენებული ლიტერატურა


1. Mark L. Chambers-Mac OS X Snow Leopard All-in-One for Dummies Book
2. Andy Rathbone. Windows 7 for Dummies Book
3. David Pogue. Mac OS X Snow Leopard: The Missing Manual Book
4. PC World №12 (December 2010) Magazine

# Comparative analysis about technological processes management of Windows 7 vs. Mac OS X Snow Leopard

https://doi.org/10.35945/gb.2016.02.014

**George Kuchava**
Ph.D degree in Georgian Technical University
**Teimuraz Sturua**
Associate Professor at Georgian Technical University,
Professor at European Universi, Academician at Social Sciences Academy of Georgia

**Key words:** Operating Systems, Information Technologies, Windows, Apple, Microsoft, Steve Jobs, MAC.

The work introduce small description about instalation and system requirements of two operating systems: Windows 7 and Mac OS X Snow Leopard. You can find the comparative analysis main options of that operating systems and there is also final result.

# საინტერესო და ინოვაციური გამოკვლევა

**ბადრი გეჩბაია**
ეკონომიკის დოქტორი, ბათუმის შოთა რუსთაველის სახელმწიფო უნივერსიტეტის ეკონომიკისა და ბიზნესის ფაკულტეტის, ბიზნესის ადმინისტრირების დეპარტამენტის ხელმძღვანელი
**გივი ბაქრაძე**
ბიზნესის ადმინისტრირების დოქტორი, ევროპის სასწავლო უნივერსიტეტის ასოცირებული პროფესორი

ეკონომიკის დოქტორის, აღიარებული მკვლევარის, პროფესორ გურამ ჯოლიას კალამს უამრავი საინტერესო და მეტად მნიშვნელოვანი სამეცნიერო ნაშრომი ეკუთვნის, რომელთა შორისაა ინოვაციურ მიდგომებზე დაწერილი მონოგრაფიები, სახელმძღვანელოები და სამეცნიერო პუბლიკაციები. სარეცენზიო ნაშრომი „კრეატიული განვითარება: განათლება, ცოდნა, ქმედებაც" სისტემურ ხასიათს ანიჭებს მეცნიერის ხანგრძლივი პერიოდის მანძილზე გაწეულ შრომას. ამასათან ერთად, პროფესორ გურამ ჯოლიას წინამდებარე მონოგრაფიას მკვეთრად გამოხატული თეორიულ-მეთოდოლოგიური ხასიათი გააჩნია და საკვლევი პრობლემისადმი ინოვაციურ-ლოგიკური მიდგომების ერთიანობას ემყარება.

ნაშრომის შედგება ხუთი ნაწილისაგან, სადაც დეტალურადაა განხილული ისეთი მნიშვნელოვანი საკითხები, როგორებიცაა: კრეატიული განვითარების თეორიული ასპექტები; განათლება და ცოდნა – კრეატიული განვითარების საფუძველი; ინოვაციურად არის განხილული პირველად ქართულ ეკონომიკურ მეცნიერებაში ქალაქი, როგორც კრეატიული განვითარების მთავარი მამოძრავებელი ძალა. მოყვანილია უცხოური გამოცდილება და მისი წარმატებული ქმედებების იმპლემენტაცია საქართველოსათვის. მონოგრაფიის მეოთხე ნაწილი ეთმობა ახალი იდეების წარმოშობისა და განვითარების საკითხებს. ამავე თავში ავტორი აანალიზებს და ასაბუთებს კრეატიულობის აუცილებლობას, მითებსა და შეცდომებს კრეატიულობის შესახებ.

მონოგრაფიის მეხუთე ნაწილი „მერმისის ნათელი და პირქუში გამოწვევები" ეთმობა ისეთი მნიშვნელოვანი საკითხების კვლევას როგორებიცაა: ხალხთა დასაქმება, სოციალურ ეკონომიკური განვითარების გათანაბრება; ტოტალური ვიდეო ზედამხედველობა; საბრძოლო-საყოფაცხოვრებო რობოტები და დრონები, სხვა მნიშვნელოვანი საკითხები.

როგორც მოცულობით, ასვე შინაარსობრივად მონოგრაფია ინფორმაციატევადია, მისი მოცულობა აღემატება 440 გვერდს და წარმოადგენს საკვლევ სფეროში უახლეს მეცნიერულ მიღწევათა წარმატებული გადმოცემის ავტორისეულ მცდელობას. ნაშრომის სტრუქტურა თანმიმდევრულად ასახავს საკვლევი მასალის რიგითობას. აღნიშნული მონოგრაფიის გაცნობით ქართველი მკითხველი პირველად გაეცნობა საზოგადოების კრეატიული განვითარების თეორიულ და მეთოდოლოგიურ ასპექტებს, შემდეგ ყურადღებას გადაიტანს განათლებასა და ცოდნაზე, როგორც კრეატიული განვითარების საფუძველზე. გაერკვევა ქალაქის, როგორც კრეატიული განვითარების, მთავარ მამოძრავებელ ძალაში, შემდეგ კი ახალი იდეების წარმოშობისა და განვითარების მეთოდებში, დასკვნითი ნაწილის თემატიკის კრიტიკული გააზრებით შეძლებს გააცნობიეროს მომავლის გლობალური პრობლემები და გამოწვევები.

ილია ჭავჭავაძე წერდა: „მეცნიერება ცხოვრებისაგან იბადება და ცხოვრებისათვის არსებობს. ცხოვრების გამო ის წინ მიდის და მერე თავის რიგზე თვითონვე წინ მიჰყავს ცხოვრება". ალბათ ყველაზე მეტად ეს აზრი მიესადაგება პროფესორ გურამ ჯოლიას მიერ წარმოდგენილ მონოგრაფიას. იგი მართლაც გამორჩეული ნაშრომია თავისი მენიერული სიღრმით, საკითხთა ფართო სპექტრის მომცველობით და ინოვაციური იდეების სიმრავლით. დარწმუნებით შეიძლება ითქვას, რომ იგი მნიშვნელოვან ადგილს დაიმკვიდრებს მსგავსი პრობლემებისადმი მიძღვნილ საერთაშორისო მასშტაბით აღიარებულ მეცნიერულ გამოკვლევებს შორის.

**(გ. ჯოლია „კრეატიული განვითარება: განათლება, ცოდნა, ქმედება". თბილისი, 2016, 445 გვ.)**

